**თარგმნა**
შ.პ.ს. „თარჯიმანმა“

**მთარგმნელები:**

ზაურ შანთაძე
როინ შანთაძე
ტარიელ ნაკაიძე
ნინო ჩოგაძე
ლალი ქარცივაძე

**ქართული ვარიანტის მთავარი რედაქტორი**

ზურაბ ტუნაძე

**პასუხისმგებელი რედაქტორი**

ზურაბ ცეცხლაძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**

შორენა ბერიძე
დავით ავალიანი

**კორექტორი**

დონარი ტუნაძე

**მისამართი:** ქუთაისის ქ. №19 ბათუმი
tarjiman_ltd@yahoo.com

**თარგმნილია**

Osman Nurı Tobbaş
Emsalsiz Örnek Şahsiyet Hazret-i Muhammed Mustafa
Erkam Yayınlar: 252
ISNB: 975-6247-81-9
Istanbul 2006

წიგნი გამოიცა აჭარის ა.რ. მუსლიმანთა სასულიერო-სამუფთო სამმართველოს ინიციატივით.

**2006**

**ყოვლად ძლიერი, ბრძენი და უზენაესი ალლაჰი წმინდა მუჰამმედ შუამავალს ყურანში ასე მიმართავს:**

„(მუჰამმედ!) შენ მხოლოდ სამყაროთათვის წყალობად მოგავლინეთ“ (სურა ენბია, აიათი 107).

„შუამავალო! უეჭველად, ჩვენ, მოგავლინეთ შენ მოწმედ, მახარობლად, გამაფრთხილებლად, ალლაჰის (რჯულის)აკენ თავისივე ნებით მომწოდებლად და მანათობელ ლამპარად (სურა აჰზაბი, აიათი 45-46).

„უეჭველად, შენთვისაა უსაზღვრო ჯილდო. უეჭველად, შენ უდიდესი ზნეობის მქონე ხარ“ (სურა კალემი, აიათი 3-4).

„ვფიცავ, რომ შუამავალი არის საუკეთესო მაგალითი თქვენთვის და იმათთვის, ვინც (მო)ელის ალლაჰთან წარდგომას და საიქიო განკითხვის დღეს და ვინც ბევრჯერ ახსენებს ალლაჰს“
(სურა აჰზაბი, აიათი 21).

„მორწმუნენო! თაყვანი ეცით ალლაჰს და მიჰყევით შუამავალს და ფუჭად ნუ იქმთ ნაღვაწს თქვენსას (სურა მუჰამმედი, აიათი 33).

„და ვინც ემორჩილება ალლაჰს და (მის) შუამავალს, აი, ისინი იქნებიან იმათ ერთად, ვინც კეთილყოფილქმნა ალლაჰმა შუამავალთაგან, მართალთაგან, მოწამეთაგან, კეთილშობილთაგან და რაოდენ მშვენიერნი არიან ისინი სამეგობროდ“ (სურა ნისა, აიათი 69).

„უეჭველად, ალლაჰი და მელაიქები ლოცავენ შუამავალს, მორწმუნენო! თქვენც დალოცეთ იგი და მიესალმეთ სრული მორჩილებით“ (სურა აჰზაბი, აიათი 56).

# წინასიტყვაობა

ალლაჰის მიერ **„ჰაბიბულლაჰად“** (ალლაჰის საყვარელი) წოდებული, ყოველი შუამავლის გვირგვინად მოვლენილი წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) მიმდევრობისათვის მარადიული პატივი გვიბოძა უდიდესმა ალლაჰმა. რადგან დაგვდო ეს პატივი, გვქონოდა შესაძლებლობა, ვყოფილიყავით შუამავალთა შორის ყველაზე მაღლა მდგომი წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) მიმდევარნი, მას მარადიულად უნდა ვუძღვნათ ქება-დიდება და მადლიერნი ვიყოთ მისი.

ალლაჰმა უბადლო და სამაგალითო პიროვნების სახით კაცობრიობას სამუდამო სიმშვიდე და ჭეშმარიტების უჭკნობი სინათლე უძღვნა. ის არის მზეთამზე წმინდა შუამავალთა შორის, ალლაჰის უსასრულო ლოცვა და დიდება მას.

უდიდესმა ალლაჰმა წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) კაცობრიობას ყველაზე კრიტიკულ მომენტში მოუვლინა, იმ დროს, როცა სამყარო უმეცრებისა და უსამართლობის ბურუსში იყო, ეს იყო ადამიანთა მოდგმისათვის მოვლენილი უთვალავი ვარსკვლავების, მზის, მთვარის ხელმეორედ მანათობელი და ღვთიური სინათლე სინათლეთა შორის. ალლაჰმა წმინდა შუამავალი უცოდინრობის, უვიცობის, დაუნდობლობისა და საზოგდოების გადაგვარების, თავიანთი უვიცობით პირუტყვის დონემდე დაცემული





ადამიანების პერიოდში სამყაროს თვალმიუწვდომელი ცის კაბადონიდან ვარსკვლავივით აჩუქა.

უდიდესმა ალლაჰმა წმინდა შუამავალი,სულიერსა და უსულოს, ქვასა და ხეს, ზღვასა და ხმელეთს, დროსა და ადგილს, განსაკუთრებით კი, კაცობრიობას სამუდამო და უსასრულო წყალობად მოუვლინა. ის გახდა საბაბი სიუხვის, ბარაქიანობის, შეცოდების, თანაგრძნობის, გადარჩენისა და ჭეშმარიტებისა.

ეს ისეთი წყალობაა,რომ ყოველი სულიერი არსება და უსულო საგანი მისი სიყვარულითაა გაჩენილი და მასზე მიგებული პატივით განისაზღვრებიან ალლაჰის წინაშე.

ეს ისეთი წყალობაა,რომლის სიყვარულითა და თანაგრძნობით განმსჭვალულია არა მარტო კაცობრიობა, არამედ ყველა სულიერი თუ უსულო არსება.

ეს წყალობა, ჩვენს გონებასა და გულებში, სიცოცხლის უსასრულო ელექსირია. მან უძღვნა კაცობრიობას ყველაზე გამორჩეული მეხოტბეები, როგორც უსასრულო სიუხვისა და უძვირფასესის წყარო.

ეს წყალობაა, რომლის მეშვეობითაც არა მარტო შუამავალი, არამედ უსასრულო ჭეშმარიტების გზის მაჩვენებელი ყურანი გვებოძა.

ეს წყალობა რომ არ ყოფილიყო, მთელი სამყარო მიუვალ უდაბნოდ იქცეოდა.

ამ წყალობით თუ რაიმე სილამაზე არსებობს, მისი სინათლის ანარეკლია. სამყაროში ყვავილიც არ გაიშლება მისი ნათელის გარეშე. ის რომ არ ყოფილიყო, სხვა არანაირი არსება არ გაჩნდებოდა.

ეს წყალობა ქორფა, ნორჩი და დუჭკნობელი კვირტია,

რომელიც თავიდან ბოლომდე განმსჭვალულია ღვთიური საოცრებით.

ეს ისეთი წყალობაა, რომლის ფასსა და ყადრს, თვით უდიდესი ალლაჰი გვიხსნის და ლოცავს მას. ამ გამორჩეული სიკეთის ქადაგების ქვეშ მთელმა სამყარომ სიკეთე და სიმშვიდე იგემა.

ეს წყალობა უვიცობის ხანაში დაუმორჩილებლობის კვამლის ბურუსში ჩაძირულ და სულით გაწამებულ ადამიანებს, მის მიერ გახსნილი ცოდნის კარებიდან უსაზღვრო და უკიდეგანო ცისკენ გაფრენაში დაეხმარა და ახალი სიცოცხლით სუნთქვა დააწყებინა. კაცობრიობის გულქვაობა მისი უწმინდესი ხელების შეხებით გალღვა. გულები, რომლებიც ჭუჭყითა და ჟანგით იყო დაფარული, მისი უწმინდესის წყაროთი განიწმინდნენ და თითოეული სიყვარულის აკვნად იქცა.

ისლამამდელ პერიოდში, მაგალითად, ეთიოპელი **ვახში**[1] როცა წმინდა შუამავლის მაღალზნეობრიობას მიენდო, ღვთისმოშიშობით თვალცრემლიან მორწმუნედ იქცა და ჭეშმარიტების გზას დაადგა. მის მსგავსად რამდენი, ვიდრე ჭეშმარიტ გზას დაადგებოდა, ამ უმწეობისა და უმეცრების ხანაში და ამ საძაგლობის კლანჭებში იმყოფებოდა. მათაც იგივე ჭეშმარიტების წყაროდან მიიღეს სულიერი საზრდო და წმინდა ადამიანის ღირსებას ეზიარნენ.

ეს ყველაფერი ნათლად გვიჩვენებს, რომ წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) უდიდესი ალლაჰის ყველაზე დიდი ღვთაებრივი საოცრებაა. წმინდა შუამავალში ეს სიწმინდე შინაგან სულიერებასა და გარეგან ვიზუალობაში

**1. ვახში:** : ეს იყო პიროვნება, რომელმაც მოკლა წმინდა შუამავლის ბიძა ჰამზა, მაგრამ ისლამის ჭეშმარიტებას როცა გაეცნო, გამუსლიმანდა. შუამავალმა მას ბიძის მკვლელობა აპატია.





(აღნაგობა) ერთნაირადაა გადანაწილებული. ის არაჩვეულებრივია, ყველაზე განსხვავებული და ყველასთვის საყვარელია. კაცობრიობის ისტორიაში ალლაჰის ღირსებით ამაღლებული თითოეული უცოდველი, გულწრფელი წმინდანი მხოლოდ მისი რაობის ანარეკლია. ის მთელი სამყაროსათვის მიძღვნილი წყალობაა, საჩუქარია, ძღვენია. ის არის გზა ღმერთთან მიახლოვებისა და მისი წყალობის ღირსად გახდომისა.

قُلْ اِنْ كُنْتُمْ تُحِبُّونَ اللّٰهَ فَاتَّبِعُونٖي يُحْبِبْكُمُ اللّٰهُ وَيَغْفِرْ لَكُمْ ذُنُوبَكُمْ وَاللّٰهُ غَفُورٌ رَحٖيمٌ

**უთხარი (მუჰამმედ): თუ ალლაჰი გიყვართ, მაშ მომყევით მე, რომ ალლაჰმა შეგიყვაროს თქვენ და შეგინდოთ თქვენ ცოდვები თქვენი. ალლაჰი შემნდობი და შემწყნარებელია.[2]**

ის, ვინც ალლაჰს იწამებს და თაყვანს სცემს მას, მისგან უყურადღებოდ არასოდეს დარჩება, როგორც გვეუბნება აიათი. უდიდესი ალლაჰისადმი სიყვარულის ერთადერთი საზომი მასზე მორჩილება, მისთვის თავდადება და მისი ერთგულებაა. სხვანაირად შეუძლებელია, მისდამი რწმენა რწმენად არ ჩაითვლება. აქედან გამომდინარე, ვერცერთი მონა-მსახური სხვანაირად ალლაჰს თავს ვერ შეაყვარებს. ვინც ღმერთს არ უყვარს, მისი ყველა საქციელი და ქმედება ფუჭია.

ჩვენი სიცოცხლის მანძილზე გულში ყოველთვის წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) უნდა მეფობდეს, ის

2. სურა ალი იმრანი, აიათი 31.
**შენიშვნა:** აიათები ნათარგმნია ჩვენს მიერ.



უნდა იქცეს ჩვენი სიცოცხლის ნაწილად. ის, როგორც უბადლო პიროვნება,თითოეული ჩვენთაგანის პიროვნებად ჩამოყალიბებაში ერთადერთი მაგალითი უნდა იყოს.

ამისათვის საჭიროა მისი ახლოდან გაცნობა, იმდენად ახლოდან, რომ ჩვენი მაჯისცემა მისი გულისცემით უნდა ფეთქავდეს ისევე, როგორც მასზე ღრმად შეყვარებული მეგობრებისა და ადამიანების გულები ფეთქავს. ის იმდენად სრულყოფილი ქმნილებაა, რომ ვერ მივუახლოვდეთ მას, მის გზაზე გაყოლაც დიდი ბედნიერებაა. ამ უდიდესი და უბადლო პიროვნებისაგან ადამიანმა ცოტაოდენი მგრძნობელობის აღქმა რომ შესძლოს, ეს მარადიული სიყვარულის მოპოვების საწინდარია. იმისათვის, რომ უფრო უკეთ გავიცნოთ მისი, როგორც უბადლო პიროვნების გრძნობები, ქცევები, ხასიათები, ჩვენს ხელთ არსებული ამ მოკრძალებული ნაშრომის გადმოცემა გადავწყვიტეთ.

ჩვენი სიტყვები ამ საქმისათვის რაგინდ უმწეო და უსუსური იყოს, მაინც გადავწყვიტეთ, წმინდა შუამავლის, ამ უბადლო ადამიანის თვისებებისა და მორალურზნეობრივი ქცევების მოკლე მიმოხილვა გაგვეკეთებინა. ვგრძნობთ, ჩვენი სიტყვები მისი შესაფერისი არ იქნება, მაგრამ ერთდროულად გვინდა წარმოვაჩინოთ მისი თვისებები, დავლოცოთ იგი და აღვავლინოთ ვედრება ალლაჰზე, რადგან მან გვარგუნა ეს ბედნიერება. ქვეყნიერების მომცავი მისი უკიდეგანო ღვთისწყალობა და სიმშვიდე ძალას გვაძლევს, გადავლახოთ კრიზისი და მასზე ლოცვა ვაქციოთ იმ ქვეყანაში გადასასვლელ ხიდად. ჩვენი ვალია, გავაცნოთ კაცობრიობას, სამყაროს ერთადერთი და უმანკო საოცრება. მწერლობამ ის ბედნიერება გვარგუნა, ჩვენი პასუხისმგებლობით აგვეხსნა ეს, რაც ჩვენთვის დიდი პატივი და ღირსებაა. მწერალი ამას ასე ხსნის:




**„შენი არსებობა მბრწყინავი, ელვარე და დღესავით ნათელია.**

**ამიტომაც შენი ხელიდან დალეული წყალი ყველაზე გემრიელი და წყურვილის მომკვლელია.**

**ყველაზე წმინდა, ყველაზე ხალასი სამყაროში შენა ხარ.**

**ღმერთო ჩემო, დაგვეხმარე განვთავისუფლდეთ ცოდვებისაგან“.**

უდიდესმა ალლაჰმა მოგვცეს ნება, რომ წმინდა შუამავლის, უბადლო პიროვნების, მაგალითზე საფუძველი ჩავუყაროთ თითოეული ჩვენგანის პიროვნებად ჩამოყალიბებას. ღმერთმა ჩვენი გულები მისი სიყვარულის სასახლედ გვიქციოს, გვქმნას მისი ჭეშმარიტი მიმდევარნი და ჭეშმარიტი ღვთისმსახურნი, ნამდვილი მორწმუნენი.

**აამინ !...**

# ნაწილი პირველი

- კაცობრიობის უზადლო მაგალითი
- წმინდა შუამავალი ყველაზე კარგი მაგალითია





## კაცობრიობის უბადლო მაგალითი
## წმინდა მუჰამმედ შუამავალი
## (ალლაჰი ლოცავდეს და ჰფარავდეს მას)

წმინდა შუამავლების ისტორია და მათი არსებობის კალენდარი, წმინდა „მუჰამმედის ნათელით“ იწყება, რომელიც სამყაროში პირველსავე გაჩენილ ადამიანს დაადგა და დასრულდა მისი წმინდა სხეულის ამქვეყნად მოვლინების შემდეგ. იგი კაცობრიობას ცისკრის ვარსკვლავად მოევლინა. ეს უწმინდესი სინათლე ყველაზე კეთილშობილი და სულგრძელი სახეა. წმინდა ამინეს ფეხმძიმობისას გაჩენილთა სხივი აბდულლაჰის შუბლზე გამოისახებოდა, რომელიც შემდეგ ამინეს გადაეცა და ბოლოს მისი ნამდვილი პატრონის, წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) ქვეყნად მოვლინებისას მას ჩაბარდა.

სამყაროს საოცარ ქმნილებას, წმინდა მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს.), ალლაჰმა ხორცშესხმით ჩაუდგა სული. სამყაროში ათასნაირად ამოქარგული ღვთიური ნახატები და ღვთიური ძალის ანარეკლი, უდიდესი ალლაჰის სინათლით მოვლენილი (განმსჭვალული) ღიმილია. წმინდა ადემ შუამავალსაც უდიდესმა ალლაჰმა იმიტომ აპატია, რომ მიწისგან შექმნილი მისი სხეულის ერთ ნაწილს წმინდა შუამავლის სხეულის ნაწილი ერია.

ერთ-ერთ ჰადისში ნათქვამია:

„წმინდა ადემის სამოთხიდან გაძევების მიზეზი, მისი ცდომილებაა, ის მიხვდა თავის შეცდომას და ალლაჰს შეევედრა:





„ღმერთო ჩემო! წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) მადლისათვის გთხოვ, მაპატიე."

უდიდესმა ალლაჰმა ბრძანა:

„ადემ! მიუხედავად იმისა, რომ წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) ამქვეყნად არ მყავდა მოვლენილი, შენ მისი არსებობის შესახებ საიდან იცოდი?"

ადემ შუამავალმა უპასუხა:

„ღმერთო ჩემო, შენ მე გამაჩინე, როცა სული ჩამიდგი, თავი წამოვწიე და **არშის**[3] სვეტებზე წავიკითხე წარწერა: **„ლა ილაჰე ილლალლაჰ მუჰამმედუნ რასულულლაჰ"** (არ არსებობს სხვა ღმერთი გარდა ალლაჰისა, მუჰამმედი მისი შუამავალია). მაშინ მივხვდი, რომ შენ ადამიანთა შორის ყველაზე უსაყვარლესი ადამიანის სახელს დაიყენებ შენი სახელის გვერდით".

ღმერთმა ბრძანა:

„მართალს ამბობ ადემ! მართლაც ის ჩემთვის გაჩენილთა შორის ყველაზე საყვარელია, შენ ჩემდამი ვედრება აღავლინე მისთვის, თუ ამას იზამ, ყველაფერს გაპატიებ. იცოდე! **რომ არა მუჰამმედი, შენ არ გაგაჩენდი".**[4]

ასეთნაირად გაიხადა იგი მიზეზი შეწყალებისა წმინდა ადემ შუამავალმა და ღირსი გახდა ღვთიური პატიებისა. მოგვიანებით წმინდა მუჰამმედ შუამავლზე (ს.ა.ს.) ბოძებულმა კაცობრიობის მოწყალების სხივმა წმინდა იბრაჰიმ შუამავალზე გადმოინაცვლა და ისიც გადარჩა აგიზგიზებული ცეცხლისაგან, რომელიც ალლაჰის ბრძანებით, ყვავილების ბაღად ექცა მას. და როცა ის, მარგალიტის სხივი, წმინდა ისმაილ შუამავლის ნიჟარაში შევიდა, მის გადასარჩენად ალლაჰმა ციდან ყურბნად

---

**3. არში:** უმაღლესი ცა.

4. ჰაკიმ. ელ-მუსთადრაქ, ბეირუთ 1990, II, 672/4228.

ვერძი გარდმოავლინა.

როგორც ვხედავთ, წმინდა შუამავლებიც კი უდიდესი ალლაჰის მიერ მასზე ბოძებული ღვთიური მადლით სარგებლობენ. იმისათვის, რომ წმინდა მუსა შუამავალი ზიარებოდა უდიდესი ალლაჰის მორჩილებას, იმას ნატრობდა, რომ წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) მიმდევარი გამხდარიყო.

წმინდა კათადე იბნ ნუმანის გადმოცემით, მუსა შუამავალმა თქვა:

„ღმერთო ჩემო! იმ აბრებზე,[5] რომელიც შენ მიძღვენი, ვხედავ და ვკითხულობ, რასაც ბრძანებ მიმდევრების შესახებ, რომელნიც სიკეთეს აკეთებენ და ბოროტებას გმობენ. ღმერთო ჩემო, ესენი ჩემი მიმდევარნი ჰქმენ!“

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„ისინი მუჰამმედის მიმდევრები არიან“.**

წმინდა მუსა შუამავალი ეუბნება:

„ღმერთო ჩემო, ისევ ამ აბრებზე წავიკითხე, რომ ამ სამყაროს ბოლოს მოევლინებიან, ხოლო იმქვეყნად კი სამოთხეში პირველები შევლენ. ღმერთო ჩემო, ესენი ჩემი მიმდევარნი ჰქმენ!“

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„ისინი მუჰამმედის მიმდევრები არიან“.**

წმინდა მუსა შუამავალი ეუბნება:

„ღმერთო ჩემო, ისევ ამ აბრებზე წავიკითხე, რომ ბრძანებ ხალხზე, რომლებიც მათზე ბოძებულ წიგნებს გულში იკრავენ, ზეპირად კითხულობენ, თუმცა მანამდე მყოფი ადამიანები ამ წიგნებს მხოლოდ კითხულობდნენ,

**5. აბრები:** იგულისხმება ღვთიური წიგნი თორა, რომელიც წმინდა მუსა შუამავალს უბოძა ალლაჰმა.

მაგრამ, როცა დაჰკარგეს ეს წიგნები, ველარაფერი გაიხსენეს. უეჭველია, რომ ამ ხალხზე ისეთი ზეპირობისა და დამახსოვრების ნიჭი გაქვთ ნაბოძები, ადრე სხვისთვის რომ არ მიგიცემია. ღმერთო ჩემო, ეს ხალხი ჩემი მიმდევრები გახადე!"

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„ისინი მუჰამმედის მიმდევრები არიან".**

წმინდა მუსა შუამავალი ეუბნება:

„ღმერთო ჩემო! იქ მოხსენებულნი არიან ისეთი ხალხი, რომლებსაც წინა წიგნებისა და ბოლო წიგნისაც სწამთ, ისევ ისინი ყოველგვარი სისაძაგლისა და ცალთვალა, მატყუარა დეჯჯალის წინააღმდეგ მებრძოლი ხალხი არიან. ამიტომ გთხოვ, ისინი ჩემი მიმდევარნი ჰქმენ"!

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„ისინი მუჰამმედის მიმდევრები არიან".**

წმინდა მუსა შუამავალი ეუბნება:

„ღმერთო ჩემო! მასში მოხსენიებულია, რომ საკმარისია მათგან რომელიმემ ისურვოს სიკეთის კეთება, სიკეთე რომც არ ჰქმნან, მაინც ჩაეთვლებათ სიკეთეში. ხოლო თუ სიკეთე გააკეთეს, მათ ათიდან ერთი სიკეთე შვიდას სიკეთედ ჩაეთვლებათ. ისინი ჩემი მიმდევრები ჰქმენ!"

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„ისინი მუჰამმედის მიმდევრები არიან".**

წმინდა მუსა შუამავალმა, ერთ კუთხეში მიაწყო აბრები, რომლებიც ხელში ეჭირა და ალლაჰს შეევედრა:

**„ღმერთო ჩემო! მეც ღირსი გამხადე, ვიყო წმინდა მუჰამმედ შუამავლის მიმდევარი"** (ამონარიდი სურა არაფის 154 აიათიდან).







ყოველი რგოლი შუამავლების მოდგმისა განმსჭვალულია ჭეშმარიტების ნაპერწკლით, კაცობრიობისათვის სიკეთედ მოვლენილი წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) გამოჩენა კი ბედნიერების მახარობელია. სინათლე, რომელიც დიდი ხნის ლოდინად იქცა, ბოლოს და ბოლოს ჩვენი წელთაღრიცხვით 571 წლის რაბიულ-ეველის თვის 12 რიცხვში, ორშაბათ დილას, მზის ამოსვლამდე ცოტა ხნით ადრე კაცობრიობას აბდულლაჰისა და ამინეს სიყვარულის ნაყოფი მოევლინა, რომელმაც დიდება და სიხარული აჩუქა სამყაროს. მისი გამოჩენით ღვთის წყალობამ სამყარო აღფრთოვანებასა და უკიდეგანო ბედნიერებას აზიარა. ფერი იცვალა დილამ და საღამომ, გაღრმავდა გრძნობები, სიტყვებმა მნიშვნელობები იპოვა, გემოვნებები უსაზღვრო გახდა, ყოველმა სულიერმა არსებამ და უსულო საგანმა თავისი არსი იპოვა და ეზიარა უსაზღვრო სილამაზეს. გულები გაივსო სიმშვიდითა და სიუხვით, რომელმაც მთელი სამყარო მოიცვა. ამ ყველაფერმა წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) არსებაში მოიყარა თავი. რომ არა მისი მობრძანება, ქვეყანაზე არ იქნებოდა სათნოება, სიკეთე და პატივისცემა, კაცობრიობა განკითხვის დღემდე წამებასა და უვიცობაში იცხოვრებდა, ძლიერნი უძლურებს დაიმონებდნენ. სამყარო დაუნდობლებისა და ბოროტი ხალხის კუთვნილება გახდებოდა. ეს სილამაზე მშვენივრად აქვს გადმოცემული პოეტს ამ შინაარსის სიტყვებით:

„წმინდა შუამავალო! შენ რომ არ მოვლინებოდი სამყაროს, ვარდები არ გაიშლებოდა, ბულბული არ იგალობდა, ცხოვრება გაუფასურდებოდა“.

მევლანა, ბევრ ტანჯვა-წამება გამოვლილ და კერპების დამამსხვრეველი მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) მიმართ თუ როგორ მადლიერებას უნდა ვგრძნობდეთ, ასე გადმოგვცემს:




„მუსლიმანებო! რომ არ ყოფილიყო წმინდა მუჰამმედის (ს.ა.ს.) გამძლეობა და კერპებთან ბრძოლის უნარი, ახლა თქვენც, თქვენი წინაპრებივით კერპებს ეთაყვანებოდით".



ცივილიზაციისაგან შორს, უვიც და უმეცრების პერიოდის საზოგადოებაში დაბადებული ეს წმინდა ადამიანი სიბრძნით აღსავსე ცხოვრებით ცხოვრობდა. მან მიაღწია იმას, რასაც ვერავინ ვერასოდეს მიაღწევს. ამ სასწაულს უფროდაუფრო ამყარებს მასზე ბოძებული ყურანი, რომელშიც ისტორიის სხვადასხვა ეპოქების სხვადასხვა სამეცნიერო ფასეულობებს აქვს ადგილი. მთელი 1400 წლის განმავლობაში მასში არ შეცვლილა არცერთი ანბანი ან უბრალო წერტილი. დღეს, როცა ასე განვითარებულია მსოფლიო, ყოველწლიურად არსებობს საჭიროება, მსოფლიო ენციკლოპედიები ახალი ტომებით შეივსოს, ყურანი კი უცვლელია.

იმ ობოლსა და ეკონომიკურად გაჭირვებულ შუამავალს ადამიანებისაგან არაფერი უსწავლია, მაგრამ იგი მთელ კაცობრიობას გადამრჩენად, მხსნელად და უდიდეს მასწავლებლად მოევლინა, მასწავლებლად, რომლისგანაც სამართალსა და ჭეშმარიტებას სწავლობენ. წმინდა მუსა შუამავალმა კაცობრიობას რამდენიმე მითითება მისცა, წმინდა დავუდ შუამავლის უპირატესობა ღმერთზე ლოცვითა და ვედრებით იხატებოდა. წმინდა ისა შუამავალი ძვირფასი ქცევისა და ღვთისმოშიშობის სწავლებისთვის მოავლინა სამყაროს, ხოლო ყველა შუამავლის გვირგვინი კი წმინდა მუჰამმედ შუამავალმა ირგო წილად. მან უვიც ბრბოს თავისი ცხოვრების მაგალითით უდიდეს ალლაჰზე ლოცვა-ვედრება და ზნეობრივ-მორალური მაგალითები უჩვენა. მან კაცობრიობას თვალი აუხილა, რათა ისინი სამყაროს მოჩვენებითობას არ მოე-





ტყუებინა. ერთი სიტყვით, მთელი შუამავლების უფლებები და მოვალეობები თავის მოვალეობებთან გააერთიანა. მასში დიდსულოვნებამ, გვაროვნებამ, სანდომიანობამ და სრულყოფილების სხვა უმაღლესმა კატეგორიებმა მოიყარა თავი. 40 წელი გაუნათლებელ და ველურ საზოგადოებაში იცხოვრა. ის ღვთაებრივი თვისებები, რომლებიც მასში არსებობდა, საზოგადოებისათვის ჯერ კიდევ უცნობი იყო. ზედმეტია სახელმწიფოს მართვაზე, მის განათლებაზე, ჯარისკაცობაზე ლაპარაკი, წმინდა შუამავლის მე-40 წელი კაცობრიობისათვის ყველაზე დიდი გარდატეხის წელიწადი იყო.

მისგან ადრე არავის სმენია წარსული შუამავლებისა და განკითხვის დღის, სამოთხისა და ჯოჯოხეთის შესახებ. ის თავისი ამაღლებული ზნეობრივი ცხოვრებით ცხოვრობდა. როდესაც ჰირას გამოქვაბულიდან დაბრუნდა, ღვთის წინაშე ვალდებულებები გააჩნდა. როგორც კი დაიწყო შეტყობინება შუამავლობის შესახებ, მთელი არაბეთი შიშმა და გაკვირვებამ მოიცვა, მისმა არაჩვეულებრივმა მჭევრმეტყველებამ და ორატორულმა ნიჭმა, ისინი თითქოს მოაჯადოვა. პოეზიის, ლიტერატურის, მჭევრმეტყველებისა და ენამოსწრებულობის შეჯიბრებები დასრულდა. ამის შემდეგ არცერთ პოეტს არ გამოუკრია თავისი „შედევრი“ ქაბას კედელზე. ასე ჩაბარდა ისტორიას ლეგენდები.

وَقِيلَ يَا اَرْضُ ابْلَعِي مَاءَكِ وَيَا سَمَاءُ اَقْلِعِي وَغِيضَ الْمَاءُ وَقُضِيَ الْاَمْرُ وَاسْتَوَتْ عَلَى الْجُودِيِّ وَقِيلَ بُعْدًا لِلْقَوْمِ الظَّالِمِينَ

**„და (კვლავ) უბრძანა: „დედამიწავ, ჩანთქავ(ი), შთაყ-**

**ლაპე წყალი შენი! და (შენც) (ზე)ცავ,გამოდარდი!“ დაშრა წყალი და აღსრულდა ბრძანება, ხოლო იგი (გემი-კიდობანი) ალჯუდის მთაზე შეჩერდა და იბრძანა ცოდვილი ხალხისადმი: „შორს!“ (სიცოცხლისაგან)**[6]

„როგორც კი ამ ცნობილ აიათს გაიგონებ, უკვე არავის არაფერი რჩება სათქმელი, ჩემი ძმის ლექსებიც ამ მოედნის სიამაყედ ველარ დარჩებაო“ თქვა პოეტის, იმრუ კაისის დამ და ქაბას კედლებიდან ჩამოხსნა თავისი ძმის შედევრები. რა თქმა უნდა, მას მიჰყვა დანარჩენი პოეტების შემოქმედებაც. თუმცა არ იყო შუამავლის მოწოდება, რომ განადგურებულიყო პოეზია, მაგრამ მისი სიტყვების შემდეგ, ისინი კარგავდნენ იმ ღირებულებას, რისთვისაც ჰკიდებდნენ ქაბას კედლებზე“.[7]

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს.) კაცობრიობას თავისი მოქმედებებით დაუმტკიცა, რომ უდიდესი ალლაჰის ამქვეყნად მოვლენილი წმინდა შუამავალი იყო.

ყველაზე ძლიერი მეცნიერების მიერ თავიანთი ცხოვრების მანძილზე ჩატარებულ გამოკვლევებს სოციალურ, ისტორიულ, კულტურულ, ეკონომიკურ თუ სხვა რომელიმე სფეროში, საფუძვლად მაინც მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) შემეცნებები ედო.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.), მიუხედავად იმისა, რომ არცერთხელ ხმალი არ დაუჭერია, რათა საბრძოლო მანევრებში გაწრთვნილიყო, იძულებული შეიქმნა ებრძოლა, რათა კაცობრიობისათვის მარადიული მშვიდობა მოეტანა. მან უდიდესი გაწონასწორებული მეომრის და უნიჭიერესი მთავარსარდლის სახე ბევრჯერ უჩვენა კაცობრიობას. იგი ცდილობდა, ყველა ბრძოლა, სისხლისღვრის გარეშე, გამარჯვებით დაემთავრებინა. კაცობრი-

6. სურა ჰუდი, აიათი 44.
7. აჰმედ ჯევდეთ ფაშა, ყისას-ი ენბია ვე თევარიჰ-ი ჰულეფა, სტამბოლი 1976,I,83.

ობას უქადაგებდა უკიდეგანო მოწყალებას. ამბობდა, რომ ალლაჰი ერთადერთია და მისი შემცვლელი არავინაა ქვეყნიერებაზე. ამის დასამტკიცებლად ძალ-ღონეს არ იშურებდა. იგი ვაჟკაცი, ძლიერი ნებისყოფის მქონე, გონებრივად და ფიზიკურად განვითარებული, სულით მდიდარი და შორსმჭვრეტელი მეთაური იყო. წმინდა შუამავალი კარდაკარ დადიოდა და ალლაჰის რწმენას ადამიანებს აცნობდა, მაგრამ იყო ადამიანების კატეგორია, რომლებსაც არ სურდათ ამ ბედნიერების განცდა ან არ იყვნენ ამის ღირსნი და შუამავალს კარებს უხურავდნენ, ისინი სამუდამო სიბნელეში ყოფნას ირჩევდნენ, უფრო მეტიც, მას ზოგჯერ ძალიან ცუდად ექცეოდნენ. მაგრამ წმინდა შუამავალი ამ უხეშ საქციელს არაფრად თვლიდა, უბრალოდ იმიტომ იყო დანაღვლიანებული, რომ ეს ხალხი უცოდინრობისა და დაუდევრობის მსხვერპლი ხდებოდა. ხალხს ასე მიმართავდა:

*„ამ ცნობების სანაცვლოდ მე თქვენგან არანაირ გადასახადს არ ვითხოვ“.*[8]

ის ხაზგასმით აღნიშნავდა, რომ იგი ღმერთის ბრძანებებს ასრულებდა და მისი მიზანი ალლაჰის კმაყოფილების დამსახურება იყო.

ცხრა წლის განმავლობაში ხშირად ებრძოდა მტერს, რომელიც მის ჯარისკაცებს სამჯერ აღემატებოდა. მიუხედავად ამისა, მან არაბეთისა და არაბთა გულების დაპყრობა მაინც მოახერხა. ეს თითქმის უსისხლოდ შეძლო. უთავბოლო და უდისციპლინო ადამიანებს შთააგონა სულიერი სიბრძნე და საჯარო განათლება, რის შედეგადაც, ალლაჰის გზაზე ბრძოლებში გამარჯვებები ჰპოვა. იმდენად ძლიერი გამარჯვებები, რომ იმ დროისათვის ყველაზე განთქმული სახელმწიფოების – რომისა და

8. სურა საად, აიათი 86.

სპარსეთის – იმპერიებიც დაამარცხა. ამგვარად, კაცობრიობის ისტორიაში, მიუხედავად ურთულესი პირობებისა, მოახერხა დაემარცხებინა მტანჯველები და გაენეიტრალებინა ურწმუნოები. ობლებისათვის მისი წმინდა ხელები სავარცხლად იქცა. მისგან მომდინარე სითბომ ტანჯული გულები გაათბო.

შუამავალთა შუამავალმა წმინდა მუჰამმედმა (ს.ა.ს.) თავისი ცხოვრება უსაზღვრო ნიჭითა და სწავლებით გაატარა. მისი ცხოვრება თითქოს ოკეანეა, რომელიც სავსეა სიკეთითა და ღვთაებრივი სასწაულებით, ხოლო დანარჩენი შუამავლები კი – მდინარეები, რომლებიც ამ ოკეანეში ჩაედინებიან. ერთი ვერსიით, ცნობილი 124 ათასი შუამავლისგან ის ყოვლად განხვავდებოდა. ყველგან გამოირჩეოდა, მორალურ-ზნეობრივი თვისებებით კაცობრიობის მწვერვალებზე იდგა. წმინდა მუჰამმედ შუამავალია (ს.ა.ს.) პიროვნება, რომელმაც ხელი შეუწყო მის მოვლინებამდე მცხოვრები ადამიანების განვითარებას განკითხვის დღემდე, ის არის პიროვნება, რომელიც წინ აღუდგა ყოველგვარ ბოროტებას. სწორედ ამ მიზეზით არის ის კაცობრიობის მხსნელად მოვლენილი და მაღალი მორალური და ზნეობრივი მაგალითის მომცემი.

„მე გამოგზავნილი ვარ, რათა კაცობრიობას ვუჩვენო ზნეობრივი და მორალური თვისებების ყველაზე მაღალი ხარისხი," –ბრძანა მან.[9]

9. მუვატტა ჰუსნულ ხულუყ 8.





## უბადლო მაგალითი

კაცობრიობის ისტორიაში, ვის შესახებაც ყველაზე წვრილმანი დეტალიც კი გამოკვლეულია და დაწვრილებით არის გადმოცემული, ეს წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) ცხოვრებაა.

ადამიანებს წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) სიკეთისა და სამართლიანობისაკენ მოუწოდებდა და თავადაც იყო ამის მაგალითი.

ჩვენამდე მოღწეულმა ზუსტმა მტკიცებულებებმა დაგვარწმუნა, რომ შუამავლების მოდგმა ნამდვილად კაცობრიობის გასაკეთილშობილებლად და ჭეშმარიტების გზაზე დასაყენებლად გამოგზავნა უდიდესმა ალლაჰმა. წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) განკითხვის დღის ყველაზე არაჩვეულებრივ მოვლენებს თანმიმდევრობით გვიხსნის, ის ისტორიაში სინდისის თვალსაჩინო მაგალითად დარჩა. ჩვენ მადლობელი ვართ: მოულოდნელობების წინაშე მდგარ ადამიანზე სხვადასხვა ბოროტების, გატაცებისა და სხვა უკეთური ცდუნების დაძლევაში დახმარებისათვის, სულის ამბოხის დაძლევაში ღმერთის იმედად ყოფნისა და ბედზე დამორჩილებისათვის, ტკივილის, მოთმინების, შეუპოვრობის, თავდადების, რწმენის, მცირედით კმაყოფილების, ალტრუიზმის, გულუხვობის, თავდაჭერილობის, აიათების წინაშე თანასწორობის და მსგავსი უმაღლესი მორალური ფასეულობების მონიჭებისათვის. ყველა ამ თვისების მაგალითად უდიდესმა ალლაჰმა კაცობრიობას უბოძა ყველაზე დიდი სრულყოფილება: წმინდა, სპეტაკი, უმანკო, დახვეწილი, ნატიფი და სამაგალითო ცხოვრებით მცხოვრები წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.).

მისი ცხოვრება განკითხვის დღემდე მთელი კაცო-





ბრიობისათვის მაგალითია. წმინდა ყურანში მის შესახებ ალლაჰი ბრძანებს:

**„უეჭველად, შენთვისაა უსაზღვრო ჯილდო. უეჭველად, შენ უდიდესი ზნეობის მქონე ხარ.“ [10]**

წმინდა შუამავალი არის წმინდა წმინდანთა შორის და მისაბაძი მაგალითი კაცობრიობის შთამომავლობისათვის. პიროვნება, რომელმაც ადამიანის ჭეშმარიტ გზაზე დაყენების მოვალეობით კაცობრიობას თავისი თავი უძღვნა მაგალითად, რაც მაღალი მწვერვალების დაპყრობითა და ამ მიზნებზე მიღწევით აღასრულა.

უდიდესმა ალლაჰმა წმინდა „ყურანის“ სახით კაცობრიობას შედევრი უძღვნა.

ალლაჰი ბრძანებს:

لَقَدْ كَانَ لَكُمْ فِى رَسُولِ اللّٰهِ اُسْوَةٌ حَسَنَةٌ لِمَنْ كَانَ يَرْجُوا اللّٰهَ وَالْيَوْمَ الْاٰخِرَ وَذَكَرَ اللّٰهَ كَثِيرًا

**„ვფიცავ, რომ შუამავალი არის ლამაზი მაგალითი თქვენთვის და იმათთვის, ვინც იმედოვნებს ალლაჰთან და საიქიო განკითხვის დღესთან წარდგომას და ვინც ბევრჯერ ახსენებს ალლაჰს.“[11]**

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს.) თავისი ცხოვრების ყოველი წუთი და წამი გამორჩეული სილამაზითა და არაჩვეულებრიობით გამოგვიაშკარავა. მისი ყოველი უჩვეულო და ლამაზი საქციელი საკუთარ პიროვნებაშია განსახიერებული. ამიტომაცაა, რომ თითოეული ჩვენგანი წმინდა შუამავლის ცხოვრებიდან კარგ მაგალითს

10. სურა ყალემი, აიათი 3-4.
11. სურა აჰზაბი, აიათი 21.





იღებს.

ის წმინდა შუამავალია.

ის არის მაგალითი სარწმუნოებათა ლიდერებს შორის.

ის მაგალითია სახელმწიფო მმართველობის.

ის არის მაგალითი ღვთიური სიყვარულით მოჯადოებული ადამიანისა.

ის არის მაგალითი უზენაესი ალლაჰის მადლისა და სიკეთის მორევში ჩაძირვისა, მის მიმართ მადლიერების, მორჩილებისა და თავმდაბლობისა.

ის არის მაგალითი ზომიერებისა, ხელგაშლილობისა, სულგრძელობისა და სიუხვისა.

ის ოჯახის სიყვარულის მაგალითია.

ის არის მაგალითი სუსტების, უპატრონოების, უმწეოების, მონების შეცოდება-განთავისუფლებაში.

ის მაგალითია დამნაშავეების მიმართ პატიებასა და შემწყნარებლობაში.

თუ ხარ დიდი ქონების პატრონი, მდიდარი ადამიანი და თუ შენ მთელ არაბეთს განაგებ, გამოჩენილ არაბ დიდგვაროვნებთან საუბრისას მათი დამმორჩილებელი იმ დიდი წმინდანის მორჩილებასა და გულუხვობაზე დაფიქრდი.

თუ ღარიბი ვინმე ხარ, მაგალითი აიღე იმ უდიდესი შუამავლის თავმდაბლობისა და ქველმოქმედებისა, რომელიც მთლიანი არაბეთის მმართველი იყო, რომელსაც მთელი არაბი მოწინავეები შეჰნატროდნენ და პატივს სცემდნენ.

თუ მატერიალურად დაბალ ფენას ეკუთვნი, დაფიქრ-





დი და მაგალითი აიღე იმ უმწეო შუამავლისა, რომელიც მექაში ტირანიითა და შეუბრალებლობით სახელგანთქმული ურწმუნო მმართველობის პირობებში ცხოვრობდა.

თუ შეუპოვარი და მუდამ გამარჯვების მომპოვებელი მხედართმთავარი ხარ, მაგალითი გაიხადე ის შუამავალი და შენც ისე მოიქეცი, რომელმაც ბედირისა[12] და ჰუნეინის[13] ბრძოლებში სიმამაცე და შეუპოვრობა გამოიჩინა და დიდი გამარჯვება მოიპოვა.

ღმერთმა დაგიფაროს, უცაბედად თუ დამარცხდი, მაშინ უჰუდის ომში შეჰიდად დაცემულ მეგობრებს შორის მედგრად და წარბშეუხრელად მოსიარულე ალლაჰის მიერ ნაბოძებ ბედისწერაზე კმაყოფილი წმინდა მუჰამმედ შუამავალი გაიხსენე.

თუ შენ მასწავლებელი ხარ, მაშინ მაგალითი აიღე და მიბაძე იმ შუამავალს, რომელიც მედინას მეჩეთში ლმობიერი და თბილი საუბრით ხალხს ერთღმერთიანობის რჯულზე მოუწოდებდა.

თუ მოსწავლე ხარ, მისთვის აიათების მომტანი წმინდა ჯებრაილ ანგელოზის წინ გულისყურით და დაუოკებელი სურვილით მჯდომი შუამავალი წარმოიდგინე.

თუ შენ გსურს ჭეშმარიტი რჯული, ისლამი, გაავრცელო, მაგრამ, მიუხედავად ამისა, არ გყავს ერთი მხარდამჭერიც, გადახედე იმ წმინდა შუამავლის ცხოვრების ისტორიას, რომელიც მექაში ყოველგვარი დახმარებისაგან უგულებელყოფილი იყო, მაგრამ მაინც ჭეშმარიტებას ავრცელებდა.

---

12. **ბედირის ბრძოლა:** ბრძოლა, რომელიც გაიმართა მუსლიმანებსა და კერპთაყვანისმცემელთა შორის მექასა და მედინას შორის მდებარე ბედირის ველზე.
13. **ჰუნეინის ბრძოლა:** ჰიჯრას VIII წელს კერპთაყვანისმცემლებმა გაილაშქრეს მუსლიმანების წინააღმდეგ. ბრძოლა მუსლიმანების გამარჯვებით დამთავრდა.







თუკი ვინმე დაამარცხე, რომელიმე ქალაქი დაიპყარ, თუ შენი მოწინააღმდეგის სიჯიუტე გატეხე და დაამარცხე იგი და გაავრცელე ჭეშმარიტება, გაიხსენე და თვალწინ გადაიშალე წმინდა შუამავლის ქმედება, რომელიც მან გამოიჩინა .მექას განთავისუფლებისას, სადაც წმინდა შუამავალი გამოირჩეოდა უბადლო შემწყნარებლობით, პატიებით, თავმდაბლობით ყველას მიმართ.

თუ ობოლი ხარ, აბდულლაჰისა და ამინეს ობოლი, მათთვის ყველაზე საყვარელი, ერთადერთი, უცოდველი, პაწაწინა ანგელოზივით ობოლი გაიხსენე.

თუ დავაჟკაცებული ახალგაზრდა ხარ, მაგალითი აიღე შუამავლის უბრალოებისა, რომელიც გამოიხატებოდა მექაში მისი ბიძის აბუ თალიბის ცხვრის ფარის მწყემსობაში.

თუ შენ ხარ მოსამართლე, წაიკითხე ისტორია შუამავლისა, აიღე მისი ცხოვრებიდან მართლმსაჯულების მაგალითი, რომელმაც სამართლიანად გადაწყვიტა ქაბეს კედლებში **ჰაჯერულ ესვედის**[14] მოთავსება.

კვლავ გადახედე წმინდა შუამავალის და მედინაში მესჯიდი ნებევის მშენებლობის ისტორიას და დაინახე, თუ როგორ სამართლიანად ეპყრობოდა იგი ადამიანებს, განურჩევლად მდიდრისა და ღარიბის, მისთვის მთავარი იყო სამართალი და სამართალი იმარჯვებდა კიდეც.

თუ ხარ მეუღლე, მიბაძე წმინდა ჰატიჯესა და წმინდა აიშეს მეუღლეს, რომელიც მეუღლეების მიმართ მოსიყვარულე, დამთმობი და პატივისმცემი იყო.

თუ შენ ხარ მამა, მაგალითი აიღე იმ შუამავლის ყოფა-ცხოვრებიდან, რომელიც წმინდა ფატიმას მამა, ჰასანისა და ჰუსეინის კი ბაბუა იყო.

14. **ჰაჯერულ ესვედი**. შავი ქვა, მოთავსებულია ქაბას კედელში.




შენ, ვინც უნდა იყო, რა რანგის ადამიანიც უნდა იყო, ყოველ წუთში წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) გაიხადე მაგალითად და შენი ცხოვრების განუყრელ მეგზურად.

ის ისეთი მურშიდია (წინამძღვარია) და გზის მაჩვენებელი, რომ მისი ნამოქმედარის მაგალითზე შეგიძლია ყოველი შენი ჩადენილი შეცდომა გამოასწორო, ყოველი ცუდი საქმე და ზღვარგადასული საქციელი კალაპოტს დაუბრუნო. მისი ცხოვრება და მოღვაწეობა ჰგავს უიშვიათესი ყვავილებისაგან შეკრულ თაიგულს, რომელიც სურნელებითაა განმსჭვალული.

როგორც ვხედავთ, წმინდა შუამავლის ცხოვრება და მოღვაწეობა ყველაზე კარგი მაგალითია საზოგადოებაში ურთიერთსაპირისპირო პიროვნული ხასიათების ერთად შერწყმისა. მაგალითად, ბრალდებულის ცხოვრება მოსამართლისას და მოსამართლის ცხოვრება კი ბრალდებულისას მისხალითაც კი არ წააგავს. მთელი ცხოვრების მანძილზე ბრძოლა გაჭირვებასთან არსებობისათვის, სიღარიბეში გატარებული სიცოცხლე, იმ ადამიანის მაგალითი ვერ იქნება, რომელსაც მთელი სიცოცხლე სიმდიდრესა და ფუფუნებაში აქვს გატარებული. წმინდა შუამავალი ორივე ცხოვრების არაჩვეულებრივი მაგალითია. უდიდესმა ალლაჰმა მას, საზოგადოებაში უმწეობისა და უძლურების თვალსაზრისით, ცხოვრება, ყველაზე დაბალი საფეხურიდან, ობლობიდან დააწყებინა და ყველა საფეხური ასე შემოატარა. ძალაუფლების მხრივ, ყველაზე მაღალ წერტილამდე, ე.ი. სახელმწიფოს მმართველობამდე და წმინდა შუამავლობამდე აამაღლა. წმინდა შუამავალმა თავისი მოღვაწეობის პერიოდში კაცობრიობას ყველა სახის მოდელი და ფუძე გაუმჟღავნა და ამით ძალიან ბევრი იდეალური საქციელის მაგალითი გვიჩვენა.





ამ მიზნით, მისი ცხოვრება, რომელ საფეხურსა და მდგომარეობაშიც უნდა იყოს, მთელ კაცობრიობას თავისი სიბრძნითა და ცოდნით უძღვნა, - საქციელთა უმაღლესი ხარისხი და არაჩვეულებრივი მაგალითი პიროვნებისა. შუამავლებისა და მათი ნება-სურვილით მოსიარულე ღვთისმოშიშთა გარდა, კაცობრიობის გადარჩენისათვის გზის მაჩვენებელი და მათთვის მაგალითის მიმცემი მტკიცებულებით, სხვებიც არიან კაცობრიობისათვის მაგალითის მიმცემნი. თუმცა განსაკუთრებული ჭკუითა და შემეცნებით, კომენტარებითა და ფილოსოფიური აზროვნებით ამ საკითხზე მოაზროვნეებს ყოველთვის ნაკლი გააჩნიათ. შუამავლები ეყრდნობიან ღმერთის წყალობას, ღვთიურ წიგნებს და იმას, რომ ერთიმეორის დამოწმებით, ჭეშმარიტების მეგზურად არიან მოვლენილნი. ფილოსოფოსები მიზნად ისახავენ, სიმართლის მეგზურად გაუძღვნენ კაცობრიობას, მაგრამ იმის გამო, რომ ისინი მოკლებულნი არიან ღვთიურ რწმენას და იმყოფებიან საკუთარი თავისა და არსის ზემოქმედების ქვეშ, მსჯელობენ თავიანთი მოკლე ჭკუით და დღემდე მოღწეული არიან ერთმანეთის სისტემათა გმობითა და უარყოფით. ამის გამო, არც თითოეული მათგანი და არც მათზე მიმყოლი საზოგადოებრივი ფენა არ დამდგარა ჭეშმარიტების გზაზე.

მაგალითად, არისტოტელე. მიუხედავად იმისა, რომ მას საფუძველი ჰქონდა ჩაყრილი ზნეობრივი ფილოსოფიის რაღაც კანონებისათვის, არ ჰქონდა ღვთიური შთაგონება. ამიტომ ვერ ვიპოვით მისი ფილოსოფიური თეორიების გზით მავალ ბედნიერ ადამიანს, რადგან მათი გულები და სულები არ განწმენდილა იმ ღვთიური უიშვიათესი ზეშთაგონებებით, რომელიც წმინდა მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს) ებოძა. ამიტომ მათი აზრი და საქციელი, სხვა ადამი-





ანებთან მიმართებაში,ცოტა თუა გამორჩეული, სულები კი განადგურებული. ადამიანი, რომელიც არ არის აღზრდილი, როგორც ღვთის მოშიში და სული არ აქვს სუფთა, მისთვის ერთადერთი ხსნა ყურანია, რომელიც დიდმა ღმერთმა კაცობრიობას გადარჩენისათვის გარდმოუვლინა. ყურანის სტრიქონებში გაცხადებული ჭეშმარიტების ხორცშესხმული და სასწაული მაგალითები წმინდა შუამავლის ცხოვრებასა და მოღვაწეობაშია გამოვლენილი.

ერთი სიტყვით, კაცობრიობის გაჩენის მთავარი მიზანი და სიმშვიდის მომტანი უსპეტაკესი ყურანი და სუნაა. ამიტომაც კაცობრიობა ამ წყაროებზე დაყრდნობით უნდა ცხოვრობდეს.

ყურანი და სუნა ამქვეყნიური ცხოვრების, საიქიო ბედნიერებისა და კეთილდღეობის რეცეპტია, მარადიული სინათლის უწყვეტი და დაუშრეტელი წყაროა (სხივია). უდიდესმა ალლაჰმა წმინდა ყურანისა და შუამავლისეული სუნას სახით ცხოვრების გზის ორი დიდი მაჩვენებელი და ჭეშმარიტების გასაღები გვიძღვნა. წმინდა შუამავალმა მისი მისიის დაწყებამდე იმას მიაღწია, რომ ხალხს თავი შეაყვარა. „შენ ყველაზე სანდო და ყველაზე ერთგული ხარ.“ მან ხალხი იმ დონემდე მიიყვანა, რომ ეს სიტყვები ეთქვა მისთვის. ხალხს წმინდა შუამავალი მანამდე უყვარდა, სანამ მას შუამავლობა ებოძებოდა. მისი სიკეთის, სიმართლის და საოცრად ლამაზი მოწოდებების გამო, ხალხმა მას ყველაზე სანდო ადამიანის წოდება მიანიჭა. როცა ქაბეს შენობას რესტავრაციას უკეთებდნენ, **„ჰაჯერულ ესვედის“** ადგილის საკითხთან გაუგებრობაში ჩავარდნილები, წმინდა შუამავლის გადაწყვეტილებას თავის დახრით შეხვდნენ. ალლაჰის შუამავალი იმდენად დიდი ჭეშმარიტებისა და კეთილსინდისიერების გზაზე იდგა, აბუ სუფიანმა, რომელიც მას არ ემორჩილებოდა და მისი მტერი იყო, ბიზანტიის იმპერატორ ჰერაკლეს







კითხვაზე: „თუ ყოფილა მომენტი ან დრო, რომ მას თავისი ნათქვამი სიტყვა არ შეესრულებინა?", –„არა, ის მის ნათქვამ ყველა სიტყვას ასრულებდაო", –უპასუხა და მას ამის მეტი აღარაფერი უთქვამს.[15]

წმინდა შუამავლის დაუძინებელი მტერი აბუ ჯეჰილი და მისი მეგობრები წმინდა შუამავალს მიმართავდნენ: *„მუჰამმედ! უდიდეს ალლაჰს ვფიცავართ, რომ შენ პიროვნებას არ უარვყოფთ, შენ, ჩვენი შეხედულებით, სანდო და სამართლიანი ადამიანი ხარ, მაგრამ ჩვენ უარვყოფთ შენს ნაქადაგევს (მოძღვრებას)".*

ამით ეს უცოდინარი ხალხი ამტკიცებდა, თუ რამდენად ენდობოდნენ არაბების ამ უძვირფასეს მოძღვარს.

ზემოხსენებულთან დაკავშირებით ალლაჰმა ეს აიათი მოავლინა:

**„ჩვენ ვიცით (მუჰამმედ), რომ შენ გამწუხრებს ის, რასაც ისინი ამბობენ. უეჭველად, ისინი შენ არ გთვლიან ცრუდ, მაგრამ ცოდვილნი ალლაჰის აიათებს უარჰყოფენ."[16]**

ყველაზე შმაგი და მძვინვარე მტრები, მიუხედავად იმისა, რომ სჯერათ წმინდა შუამავლის ჭეშმარიტებისა, მათი ბოროტი და საძულველი გულების გამო, მას უარყოფენ. წმინდა შუამავალი, სამყაროს სულთნად აღიარებული, კერპთაყვანისმცემლების მხრიდან „მუჰამმედულ ემიინით" იწოდებოდა, რომელიც ფიზიკურად და სულიერად გაწონასწორებული იყო.

იმ დროს, როცა ჰაიბერის ბრძოლა[17] მძვინვარებდა, ებრაელების მხრიდან ერთი მწყემსი ბიჭი სახელად იე-

15. ბუჰარი, ბედულ, ვაჰიხ, სალათ 28: მუსლიმ, ჯიჰად 74.
16. სურა ენაამი, აიათი 33.
17. **ჰაიბერის ბრძოლა:** რომელიც ჰიჯრის მე-7 წელს გაიმართა მუსლიმანებსა და კერპთაყვანისცემლებს შორის. ეს ბრძოლა ჰიჯაზის აღმოსავლეთით მდებარე ჰაიბერის დასახლებასთან გაიმართა.




სარი წმინდა მუჰამმედ შუამავალთან (ს.ა.ს) მივიდა. ცოტა ხნის საუბრის შემდეგ, მან ისლამი მიიღო და სურვილი გაუჩნდა, მუსლიმანებთან დარჩენილიყო. მაგრამ წმინდა შუამავალმა მას უბრძანა, რომ ჯერ ცხვრები პატრონებისათვის ჩაებარებინა და ამის შემდეგ შეერთებოდა მათ.[18] ეს ხდებოდა მაშინ, როცა ომი გრძელდებოდა და მუსლიმანები განიცდიდნენ მებრძოლთა უკმარისობას. უეჭველად, ეს ბრძანება საპასუხისმგებლო და მეტად მნიშვნელოვანია. წმინდა შუამავლის ეს უმაღლესი ქმედება, ანაბრის მიმართ პასუხისმგებლობა, ნამდვილად უბადლო მაგალითია კაცობრიობისათვის.

წმინდა აბუ ბექირი მორჩილებას უცხადებს და ამბობს:

**„მან თუ ეს თქვა, უეჭველია და მართალია."**

წმინდა შუამავლის მოღვაწეობაში არსებული სიმართლე, შეცოდება და წყალობაა გამომჟღავნებული, რაც განკითხვის დღემდე სამყაროს მაგალითია იმისა, რომ მას მივენდოთ. ის უბადლო პიროვნებაა და მისი უწმინდესად მოციმციმე შუქი ეფინება სამყაროს. თვალები, რომლებიც ვერ ეგუება ამ ჭეშმარიტებას და უარყოფს, ოდნავი სინდისის ქენჯნა რომ აწუხებდეს, ვერ უარჰყოფს.

ბევრი მეცნიერი, მიუხედავად იმისა, რომ უარყოფს მის ჭეშმარიტებას, იძულებული ხდება, აღიაროს მისი წარმატება. ამათგან ერთ-ერთი ტომას ჩარლი ხაზგასმით აღნიშნავს:

„წმინდა შუამავლის დაბადება სხივის წყვდიადიდან ამოსვლაა".

18. იბნ-ჰიშამ, სირე თუ' ნ-ნები, ბეირუთ 1937, დარუ' ლ-ფიქრ,III,397-398: იბნ-იიჰაჯერ, ელ-ისაბე, ბეირუთ 1328, დარ, იჰიაი' თ-თურასი' ლ–არაბი, I 38-39.

 

ანნა ბრიტანის „წმინდა შუამავლის ღირსებისა და ზნეობის ჩანაწერებში" აღნიშნულია:

„იმ გამარჯვებას, რასაც წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს) მიაღწია კაცობრიობის ისტორიაში, ვერც ერთი შუამავალი და ვერც რეფორმატორი და სარწმუნოების მიმდევარი ვერ მიაღწევს".

ბ. სმიტი ამბობს:

„წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) უპირობოდ და უალტერნატივოდ რეფორმატორთა შორის ყველაზე დიდი რეფორმატორია."

მწერალი სთანლეი ლანე პოლო ამ სინამდვილეს აღიარებს:

„როცა წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს) თავისი მტრები მოიგერია და გაიმარჯვა, ამ დღეს ერთდროულად გამარჯვება ჰპოვა მტერთან და თავისთავთან, მაღალი ზნეობის, ღირსების პიკს მიაღწია. წმინდა შუამავალმა, როცა მექა აიღო, ყოველგვარი სანაცვლოს გარეშე გაანთავისუფლა ტყვეები და ეს საყოველთაო განთავისუფლება მთელ მექას საზოგადოებას ამცნო."

მწერალი ართურ გილმანი ამბობს:

„როცა წმინდა შუამავალი მექას იღებს, მის თვალებში განდიდება და სიდიადე იკითხება. მიუხედავად იმისა, რომ წარსულში მექელებმა ბევრი ცუდი რამ გაუკეთეს, მას არც კი უფიქრია შურისძიება, პირიქით, ის თავის ჯარს მოუწოდებდა, სისხლი არ დაღვრილიყო, ამით მან ერთხელ კიდევ დაუმტკიცა კაცობრიობას თავისი სითბო და სიყვარული."

1789 წელს დიდმა ფრანგმა მეცნიერული საფუძვლების ფუძემდებელმა **ფაიეთთმა (La Fayette),** ჯერ კიდევ, სან-





ამ გამოსცემდა თავის ნაშრომს: **„ადამიანის უფლებების შესახებ“,** თვალი გადაავლო მთელ საკანონმდებლო სისტემას და მთლიანად დაგმო იგი. მან ისლამის კანონების შესახებ გულწრფელად აღიარა:

„დიდო მუჰამმედ!“ სამართლიანობაში ისეთ მწვერვალს მიაღწიე, რომ დღემდე ვერავის მიუღწევია და დღეის შემდეგაც ვერავინ მიაღწევს...“

აქედან გამომდინარე, მისი ყველაზე დიდი ღირსება ის არის, რომ მტერიც კი იძულებულია, აღიაროს წმინდა შუამავლის ნდობა და სიწმინდე. წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) განსწავლულობა და შორსმჭვრეტელობა ურწმუნოთა მიმართ მტკიცე არგუმენტია.

წმინდა შუამავალი, გამორჩეული ყოფაქცევით, ზნეობის არაჩვეულებრივად მაღალი ხარისხით, კაცობრიობის განთავისუფლებისათვის ძირითად მამოძრავებელ ძალას წარმოადგენს.

ის შუქს ჰფენს იმას, ვინც მისი ნათელის მაძიებელია. მისი სიწმინდე სხივია მათთვის, ვინც ჭეშმარიტ გზას ადგას. ის სამყაროს ერთადერთი მურშიდია (წინამძღოლია).

წმინდა შუამავლის ჭეშმარიტების ჯაჭვი საზოგადოების ყველა ფენით იყო გაჯერებული და ერთობლივ სიმტკიცეს ქმნიდა. მიუხედავად ეროვნების, ენისა და რასის, სოციალური მდგომარეობისა, ყველა ამ ჯაჭვში ერთიანდებოდა.

იქ ადგილი არამარტო ერთი კატეგორიისათვის იყო განკუთვნილი, არამედ მისთვისაც, ვისაც უნდოდა, რომ ადამიანად ჩამოყალიბებულიყო და ცოდნა მიეღო. იქ არ სხვავდებოდა სუსტი და ძლიერი, ორივე ფენა ერთი უფლებით სარგებლობდა. თვალი გადავავლოთ წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) მიმდევრებს. მათ შორისაა



ეთიოპიის მეფე ნეჯაში, მეანის დიდგვაროვანი ფერვე, ჰიმეირის სარდალი ზულკიდა, ფირუზი, დეილემი, იემენის დიდგვაროვანთაგან მერაქებუდი, უმმანის გუბერნატორთაგან უბეიდი, ჯაფერი. დიდგვაროვან მმართველთა გვერდით არიან ბილალი, იასირი, სუჰეიბი, ჰაბბაბი, ამმარი, აბუ ფუქეიჰე, ობოლთაგან: სუმეიე, ლუბეინე, ზინნირე, ნეჰდიე და უმმუ აბისის მსგავსი ტყვე და მზრუნველობა მოკლებული მანდილოსნები.

წმინდა შუამავლის მიმდევრები არიან გამჭრიახი ჭკუისა და ბრწყინვალე აზროვნების ადამიანები, ყველაზე უმნიშვნელო საქმის და სამყაროს საიდუმლოებების ზედმიწევნით მცოდნენი, რომლებიც თავიანთ ქვეყანას ღირსეული სიამაყით მართავენ.

წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) მიმდევრებმა მართეს ქალაქები, რეგიონები, მათი მეშვეობით კაცობრიობა სიმშვიდეს ეზიარა, სამართლიანობის გემო იგემა, მათ ხალხში კეთილდღეობა, მყუდროება დაამკვიდრეს და ადამიანები ერთმანეთს დაუმეგობრეს.




# ნაწილი მეორე

- წმინდა შუამავლის მაღალი ზნეობა
- შუამავალთა („ვარსკვლავთა“) ეტალონი





# წმინდა შუამავლის მაღალი ზნეობა

კაცობრიობის ისტორიაში შეუძლებელია მოიძებნოს წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) მსგავსი ყოველმხრივ განათლებული, სულგრძელი და მისხალ-მისხალ აწონილ-გაწონასწორებული ხასიათის მქონე პიროვნება. წმინდა შუამავლის დეტალურად დახასიათებას ტომები არ ჰყოფნის, თუმცა ისლამის მკვლევარებმა საფუძვლიანად შეისწავლეს ალლაჰის შუამავლის მოღვაწეობა და ეს თემა ყოველმხრივ დაამუშავეს.

1400 წლის განმავლობაში შექმნილი ყველა ისლამური თხზულება მხოლოდ ერთ წიგნს, ყურანს და ერთ ადამიანს, წმინდა შუამავალს ეხება.

წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.), რომელიც სამყაროს საოცარი ქმნილებაა, ბრწყინვალების, შესაძლებლობების და ძალის შეცნობა შეუძლებელია. ამ ქვეყანაზე მიღებული ცოდნა და განათლება მის სიღრმემდე ჩასაწვდომად არასაკმარისია. ე.ი. ისევე, როგორც ოკეანის ჭიქაში მოთავსება შეუძლებელია, ასევე შეუძლებელია წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) შეცნობა. ქვემოთ შევეცდებით, იმ ზღვა ნაშრომებიდან, რაც ალლაჰის შუამავლის შესაცნობად დაიწერა, მხოლოდ რამდენიმე წარმოგიდგინოთ.





# ალლაჰის შუამავლის გარეგანი და შინაგანი სილამაზე

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) ფიზიკურად ლამაზი, ხასიათით სრულყოფილი ღვთიური პიროვნება იყო. მისი მსგავსი ქმნილება ქვეყნიერებაზე არ არსებობს. ალლაჰის შუამავლის აღნაგობისა და ხასიათის სრულყოფილად აღწერა და გადმოცემა შეუძლებელია. მაგალითად, იმამი ქურთუბი ამბობს:

*„ალლაჰის შუამავლის მომხიბვლელობისა და სანდომიანობის აღქმა სრულყოფილად შეუძლებელი იყო. მისი მთელი სილამაზის დანახვა შესაძლებელი რომ გამხდარიყო, ადამიანები მის ძალას ვერ გაუძლებდნენ“.*[1]

მათ შორისაც კი, ვინც მუდმივად ალლაჰის შუამავლის გვერდით იყვნენ, ცოტაა ისეთი, ვინაც მისი მომხიბვლელობა და სანდომიანობა შეიცნო. არსებობს გადმოცემა, რომ წმინდა აბუ ბექირისა და წმინდა ომარის გარდა, ვინც წმინდა შუამავალს ესაუბრებოდა, მას ყველა თვალს არიდებდა. ისინი წმინდა შუამავალს განუწყვეტლივ უღიმოდნენ და მისგანაც საპასუხო ღიმილსა და დიდ ყურადღებას იმსახურებდნენ.[2]

ამრ ბინ ასის სახელით ისტორიაში შესულ ეგვიპტის დამპყრობელს ეს მდგომარეობა შემდეგნაირად აქვს აღწერილი:

„მიუხედავად იმისა, რომ ალლაჰის შუამავალთან ერთად დიდი დრო გავატარე, მისთვის თვალი არ გამისწორებია და მისი ღვთისნიერი და ნათელი სახისთვის პირდაპირ არ შემიხედავს. ჩემთვის დღეს რომ ეკითხათ,

1. ალი იარდიმი, ფეიგამბერიზიმ შემაილი, სტაბოლი, 1998. გვ.49.
2. თირმიზი, მენაქიბი, 16/3668.

ალლაჰის შუამავალი როგორია აგვიღწერეო, დარწმუნებული ვარ, ვერ აღვწერ“.[3]

ალლაჰის შუამავლის სულიერი სიმშვიდისა და სანდომიანობის მფრქვეველი პირისახე ყველაზე ლამაზი და სუფთა იყო იმდროინდელ სახეებს შორის. ებრაელმა ბრძენმა აბდულაჰ ბინ სელამმა, რომელიც მედინადან მექაში გადასვლის დროს, დიდი ინტერესით, ალლაჰის შუამავალს მიუახლოვდა, მისი ძვირფასი სახის შემხედვარემ თქვა:

*„ეს სახე ტყუილს ვერასდროს იტყვისო“ და გამუსლიმანდა.*[4]

მასში არსებული შინაგანი კულტურა და სილამაზე, დიდბუნოვნება და ბრწყინვალება იმდენად შთამბეჭდავი იყო, რომ მნახველისათვის საჭირო აღარ იყო რაიმე მტკიცებულება მისი შუამავლობის დასამტკიცებლად.

ალლაჰის შუამავალს, თუ რამე არ ესიამოვნებოდა, სახეზე აღებეჭდებოდა, ხოლო თუ რამე მოსწონდა, მაშინვე მისი სახის გამომეტყველება სიამოვნების შუქით იმოსებოდა.

ის საოცრად მხნე, მორიდებული, მტკიცე გადაწყვეტილების უნარის მქონე პიროვნება იყო. მას ჩვილი გული ჰქონდა.

მის სახეს შთამბეჭდავი სინათლე, სიტყვებს სიდიადე, მოძრაობებს მომხიბვლელობა, საუბარს მჭევრმეტყველება, სხეულს კი გასაოცარი სილამაზე დაჰყვებოდა.

ის არასდროს ამბობდა უადგილო სიტყვებს, მისი საუბარი სიბრძნეს შეიცავდა და დამრიგებლური იყო, მისი რიტორიკა მომაბეზრებელი და აბსურდული არასოდეს

3. მუსლიმ იმანი 192.
4. თირმიზი, ყიამე, 42/2485: აჰმედი 5’451.

ყოფილა. ყველას ყველაფერს სულში ჩამწვდომი სიტყვებით უხსნიდა.

ალერსიანი და თავმდაბალი იყო. მისი სიცილი არასოდეს ჰგავდა ხარხარს. ის ყოველთვის იღიმებოდა.

მის შემხედვარე ადამიანს ღვთის შიში ეუფლებოდა, ხოლო ვინც მას გაესაუბრებოდა, იმ წუთიდან სულითა და გულით მიენდობოდა.

ადამიანებს მათი ქველმოქმედების მიხედვით სცემდა პატივს. ნათესავების მიმართ განსაკუთრებულ ყურადღებას იჩენდა. იგი პატივს მიაგებდა როგორც თავის ოჯახს და თავის თანამიმდევრებს, ასევე სხვა ადამიანებსაც, მათ მიმართაც კეთილი და თავაზიანი იყო.

მოსამსახურეებს განსაკუთრებით კეთილად ექცეოდა, მათაც იმას მიართმევდა და აცვამდა, რასაც თავად ჭამდა და იცვამდა. სულგრძელი, პატივდებული, კეთილი და გულისხმიერი, საჭიროების დროს გაბედული, გამჭრიახი, მორიდებული და მოკრძალებული იყო.

მისი სულგრძელობისა და გულუხვობის შეფასება, ჩვენი გონებით, შეუძლებელია. მისი ქველობა გაცილებით მაღლა იდგა იმ ადამიანებისაზე, ვისაც სიღარიბის ეშინოდათ.

წმინდა ჯაბირის ცნობით:

„არ არსებობდა შემთხვევა, რომ მთხოვნელისათვის უარი ეთქვა“[5]

სამყაროში ის იყო ადამიანი, რომელიც ყველაზე ხშირად სტუმრობდა ნათესავებს. ყველაზე მეტად თანაუგრძნობდა და კეთილად ეპყრობოდა ადამიანებს. ის ყველაზე სუფთა მორალისა და მარადიული ფასეულობების პატრონი იყო.

5. მუსლიმი ფედილი 56.





**„განკითხვის დღეს მორჩილ მორწმუნეს ვერაფერი ექნება სუფთა მორალზე უფრო მძიმე წონის. დიდებულ ალლაჰს არ უყვარს ადამიანები, რომლებიც უკეთურად იქცევიან და ცუდს ლაპარაკობენ“.[6]**

ალლაჰის შუამავალი თავისი სიტყვის ერთგული და მტკიცე დამცველი იყო. ის თავისი ჭკუითა და სიბრძნით ყველაზე მაღალ შეფასებას იმსახურებდა.

ხშირად მელანქოლიურ და ჩაფიქრებულ მდგომარეობაში იყო. თუ აუცილებლობა არ ითხოვდა, არ საუბრობდა. ძალიან დიდხანს ფიქრობდა. სიტყვას არასოდეს წყვეტდა. თუ დაიწყებდა, დაასრულებდა კიდეც. შეეძლო, რამდენიმე აზრი რამდენიმე სიტყვით გამოეთქვა. არასდროს ამბობდა ზედმეტს და არც ნაკლებს. მიუხედავად იმისა, რომ რბილი ბუნების იყო, მტკიცე ხასიათი ჰქონდა და ღვთისმოშიში იყო.

იმ შემთხვევაში ნერვიულობდა, თუ ადამიანის უფლებები ირღვეოდა და ეს მანამ არ გადაუვლიდა, სანამ სამართლიანობა არ აღდგებოდა. შემდეგ სიმშვიდე ეუფლებოდა. ადამიანებს პრობლემებს უგვარებდა, არავის ეკამათებოდა.

სხვის ოჯახში უნებართვოდ არ შედიოდა. სახლში შესული კი, დროს, რამდენსაც იმ სახლში დაჰყოფდა, სამად ანაწილებდა: დროის ერთ მონაკვეთს ალლაჰის დიდებას, მეორეს – ოჯახს, მესამეს პიროვნებას უთმობდა. თავისთავისთვის გამოყოფილ დროს უბრალო ხალხს უძღვნიდა. ისინი მისთვის ყველაზე პრიორიტეტული იყვნენ. მათგან უყურადღებოდ არავის ტოვებდა. ამიტომ ყველას გულს იგებდა.

6. თირმიზი, ბირრი 62/2002.





იმის ასახსნელად, რომ გამოსაჩენ ადგილზე ჯდომა მისი წესი არ იყო, პატარა მეჩეთში რომ შედიოდა, ნებისმიერ ადგილას ჯდებოდა. არ სურდა,რომელიმე ადგილს წმინდა ადგილი შერქმეოდა და ის საზოგადოების ზრუნვის ცენტრი გამხდარიყო. სადაც შედიოდა, თავისუფალ ადგილზე ჯდებოდა და სხვებსაც ურჩევდა, ასე მოქცეულიყვნენ.

ვინც უნდა ყოფილიყო მთხოვნელი და რაც უნდა ეთხოვა, მნიშვნელოვანი თუ უმნიშვნელო, სანამ თხოვნას არ შეასრულებდა, ვერ დამშვიდდებოდა. ხოლო თუ თხოვნის შესრულება შეუძლებელი იყო, ანუგეშებდა მაინც! ის ყველას დარდს იზიარებდა. ადამიანებს, განურჩევლად მათი სოციალური მდგომარეობის, სიმდიდრე-სიღარიბის, ცოდნის და უცოდინარობისა,ერთნაირად ეპყრობოდა. ნებისმიერ ადამიანს უფლება აქვს,იყოს ნებისმიერი საზოგადოების სრულუფლებიანი წევრი მისი მოთმინების, ცოდნის, მორჩილების და სხვა თვისებების შესაბამისად.

თუკი ისეთი ადამიანი შეხვდებოდა,ვინც სამარცხვინო საქმიანობას ეწეოდა და ნაკლოვანებებით იყო სავსე, არ აკრიტიკებდა. გრძნობდა, რომ მისი გაფრთხილება იყო საჭირო და ამას თანამოსაუბრისათვის სრულიად უმტკივნეულოდ აკეთებდა. სასტიკად ეწინააღმდეგებოდა სხვისი საქმეების ჩხრეკასა და ნაკლოვანებების ძიებას (!!!).

წმინდა შუამავალი არასდროს ლაპარაკობდა აბსურდულ თემებზე. როცა ის საუბრობდა, საზოგადოება, მთელი თავისი არსებით, მოჯადოებული უსმენდა. წმინდა შუამავლის საუბრისას ჩამოვარდნილი სიმშვიდე და სულიერი მდგომარეობა ასეა აღწერილი:

**„ისეთი სიმშვიდე სუფევდა, თითქოს ჩვენს ზევით ჩიტია და თუ კი გავინძრევით, მაშინვე გაფრინდებაო“.[7]**

7. მუსლიმი ფედილი 56.

ის მთელი თავისი სიცოცხლის განმავლობაში მეგობრობისა და სიყვარულის სიმბოლო იყო. არასოდეს ამბობდა იმას, რაც გულში არ ჰქონდა. მისი მორალის მაცოცხლებელი ძალა კი ყურანი იყო. საქმეს, რომელსაც თვითონ ვერ გააკეთებდა, სხვას არ უბრძანებდა.

## ალლაჰის შუამავლის თავმდაბლობა

ალლაჰის შუამავალმა მოკლე დროის განმავლობაში შეძლო ის, რაც არცერთ მეფეს არ გაუკეთებია. იგი ადამიანებისათვის იდეალად და მისაბაძ მაგალითად იქცა, დაიპყრო მათი გულები. ამქვეყნიური არცერთი სიკეთის წინაშე არ მოუხრია ქედი. ის აგურისგან აგებულ უბრალო და ღარიბულ ქოხში ცხოვრობდა. ზოგჯერ, როცა საჭმელი არაფერი ჰქონდა, შიმშილის დასაკმაყოფილებლად მუცელზე ქვას მიიბამდა და ღმერთს თავისი ცოდვების მონანიებას თხოვდა. ღამღამობით ფეხების დასივებამდე ლოცულობდა. უმწეოების, ობლებისა და უპატრონოების მხარდამჭერი და ნუგეშისმცემი იყო. მიუხედავად მისი სიდიადისა, ის უბრალო ადამიანების საქმეს აკეთებდა, მათ თანაგრძნობითა და გულისხმიერებით ეპყრობოდა.

მორწმუნეები, როცა მექა დაიბრუნეს, (ე.ი. უდიდესი გამარჯვება მოიპოვეს), აღელვებითა და კბილების კაწკაწით თხოვდნენ:

„შუამავალო! გთხოვთ, ნება დაგვრთოთ, რომ ისლამი მთელი ძალის გამოყენებით განვამტკიცოთო“. მან თავის თანამიმდევრებს პასუხად მიმართა: „გაიხსენეთ ის დრო, როცა თქვენ იდევნებოდით და იჩაგრებოდითო.“

„ფრთხილად იყავით, მეგობრებო! მე მეფე ან მმართველი არა ვარ. (თავისი მშობლები იგულისხმა და). მე შენი მეზობლის, ყურაიშელის, რომელიც მზეზე ხორცს აშრობ-





და და ისე ჭამდა, ობოლი შვილი ვარ.“ ამგვარად, ისინი ადამიანებისათვის მიუღწეველი სიმშვიდის საფეხურამდე აიყვანა.

ერთ დღესაც, როცა მისმა მეგობარმა, წმინდა აბუ ბექირმა, ზურგზე აკიდებული მამა მასთან რწმენის გასამტკიცებელი რჩევა-დარიგებისთვის მიიყვანა, შუამავალმა უთხრა:

„აბუ ბექირ! ეს მოხუცი მამა აქამდე რისთვის მოიყვანე და გადაღალე? განა ჩვენ მასთან ვერ მივიდოდით?!“

ალლაჰის შუამავალი ამბობდა, რომ ალლაჰი ბრძანებს: **„თქვი მუჰამმედ! მეც თქვენს მსგავსად ადამიანი ვარ, მე მხოლოდ ღმერთის სიტყვებს გახმოვანებო“.[8]**

შუამავლობის დამამტკიცებელ ამ სიტყვებს ყოველთვის ხაზგასმით დაურთავდა, –„ალლაჰის მონა-მორჩილი“ ვარო და ამით თავის მიმდევრებს აფრთხილებდა, მაგალითს აძლევდა, რომ თავისი წინამორბედი ერების მსგავსად არ გაუკუღმართებულიყვნენ.

იმ ადამიანებს, ვინც მის მიმართ გადამეტებულ, ღრმა პატივისცემას გამოხატავდნენ, შეახსენებდა:

„თქვენ მე იმ საფეხურამდე ნუ ამამაღლებთ, თითქოს ღმერთი ვიყო! რადგან დიდმა ალლაჰმა მანამ, სანამ შუამავლად მაქცევდა, მის მონა-მსახურად შემქმნა“.[9]

ალლაჰის შუამავალს პატარა ქვაბი ჰქონდა, რომელიც 4 კაცის სამყოფ საკვებს იტევდა, „დუჰა ნამაზის“[10] ლოცვის შემდეგ, ამ ქვაბით მომზადებული წვნიანი მოიტანეს. გარშემო მისი თანამიმდევრები მოგროვდნენ. ალლაჰის შუამავალმა სუფრასთან დაიჩოქა. ამის შემხედ-

8. სურა ქეჰფი, აიათი 110.
9. ჰეისემი, IX-21.
10. **დუჰა ნამაზი:** მზის ამოსვლიდან მზის ზენიტამდე დროის მონაკვეთში სალოცავი დამატებითი ლოცვა 2-დან 12 მუხლამდე.





ვარე ერთმა ბედუინმა თქვა:

„ეს როგორი დაჯდომაა?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

„დიდმა ალლაჰმა მე პატივცემულ მონა-მსახურად შემქმნა, ჯიუტ მოძალადედ კი არაო“.[11]

ერთხელაც ბრძანა:

„ადამიანი სამოთხეში მხოლოდ ღვთისმსახურებისა და ლოცვის მიხედვით ვერ შევა“.

გარშემომყოფებმა გაკვირვებული ჰკითხეს:

„თქვენც კი, ალლაჰის შუამავალო?“

„დიახ, მეც! თუკი ღმერთის სიკეთესა და შველას არ მოვიპოვებ. თუკი ალლაჰი ცოდვებს არ მომიტევებს და არ მაცხონებს, სხვაგვარად სამოთხეში ვერც მე შევალ! მხოლოდ ჩემი ღვთისმსახურება ვერ დამიხსნის!“[12]

წმინდა შუამავალი თავის მიმდევრებს ასე აფრთხილებს:

„ის, ვინც ტანსაცმელს სიამაყის, თავმოწონების გამო ჩაიცვამს, იმქვეყნად სამარცხვინო ტანსაცმელს ჩაიცვამს და ჯოჯოხეთის ცეცხლში დაიწვება“.[13]

„ვინც ამქვეყნად განსადიდებელ ტანსაცმელს ჩაიცვამს, უდიდესი ალლაჰი მას განკითხვის დღეს დამამცირებელ (შემარცხვენელ) ტანსაცმელს ჩააცვამს.“[14]

11. აბუ დავუდი ეთ'იმმე 17/3773.
12. ბუჰარი, რიყაყი, 18: მუსლიმი, მუნაფიყუნი 71-72, იბნი-მაჯე ზუჰდი,20, დარიმი რიყაყი 24.
13. ბუჰარი, ლიბასი 1. 5.
14. იბნი, მაჯე ლიბას 24.

## ალლაჰის შუამავლის გულუხვობა

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) თავის თავს, როგორც გამჩენის მოსამსახურეს ისე ახასიათებდა,ხოლო ყველაფრის ბატონ-პატრონად კი ალლაჰს აღიარებდა.

ყურაიშების ტომის ერთ-ერთი გავლენიანი პიროვნება, კერპთაყვანისმცემელი საფვან ბინ უმეი,ჯერ კიდევ გამუსლიმანებამდე, ჰუნეინისა და ტაიფის ბრძოლებში წმინდა შუამავლის გვერდით იმყოფებოდა.

ნადავლის დათვალიერებისას წმინდა შუამავალმა საფვანს შაემჩნია,რომ ზოგიერთ ნივთს დიდი გაოცებით უყურებდა. ამიტომაც ჰკითხა:

„ძალიან მოგეწონა?“ და როცა დამაკმაყოფილებელი პასუხი მიიღო, უთხრა:

„აიღე და ყველა შენი იყოსო“.

ამაზედ საფვანმა თავი ველარ შეიკავა: „შუამავალო, შენზე გულუხვი სხვა არავინ იქნებაო“ თქვა, **„ქელიმეი შეჰადეთის“**[15] სიტყვები წარმოსთქვა და ისლამი მიიღო.

როცა თავის ტომში დაბრუნდა, უთხრა:

„ჩემო ხალხო, მიიღეთ ისლამი! რადგანაც მუჰამმედი სიღარიბისა და გაჭირვების შიშის გარეშე გაგიმასპინძლდებათ და სიკეთეს გაგიკეთებთ“.[16]

„ერთხელ, რაღაცის სათხოვნელად, წმინდა შუამავალთან ერთი ადამიანი მივიდა. ალლაჰის შუამავალს არაფერი ჰქონდა, რომ მისთვის მიეცა. იმ პიროვნებას ურჩია, ვალი აეღო, ვალს კი თვითონ გაისტუმრებდა“.[17]

წმინდა იბრაჰიმის მსგავსად, მუჰამმედ შუამავალ-

15. **ქელიმეი შეჰადეთი:** *მე მოწმე ვარ, რომ არ არსებობს სხვა ღმერთი გარდა ალლაჰისა, და მოწმე ვარ, რომ მუჰჰამედი მისი მონა-მსახური და შუამავალია.*
16. მუსლიმ ფედაილი, 57-58 აჰმედ III,107.
17. ჰაისემი, X-242.





იც (ს.ა.ს.) საჭმელს მარტო, სტუმრის გარეშე არ ჭამდა, გარდაცვლილის ვალს ან მემკვიდრეს გადაახდევინებდა, ან თვითონ იხდიდა. ვალის გადახდამდე მიცვალებულის ლოცვას არ წაიკითხავდა. ერთ ჰადისში ნათქვამია:

„გულუხვი ადამიანი, ალლაჰთან, სამოთხესთან და ადამიანებთან ახლოს არის, ჯოჯოხეთის ცეცხლს კი დაშორებულია. ძუნწი, პირიქით, ალლაჰისგან, სამოთხისა და ადამიანებისაგან შორსაა, ჯოჯოხეთის ცეცხლთან კი –ახლოს“.[18]

სხვა ჰადისში ნათქვამია:

„სიძუნწე და ცუდი ზნე, ორივე ცუდი ჩვევაა, ნამდვილი მორწმუნე მათგან შორს დგას“!

## ალლაჰის შუამავლის ღვთისმოშიშობა

ის ადამიანებს შორის ყველაზე უფრო ღვთისმოშიში იყო. უდიდეს ღმერთს ღვთისმოშიშობას შემდეგნაირად ევედრებოდა:

„ღმერთო! ჩემს სულს ღვთის შიში მიეცი და განწმინდე. შენ მას ყველაზე კარგად განწმენდ. შენ მისი ბატონ-პატრონი ხარ!“[20]

„ალლაჰ! შენგან ჭეშმარიტ გზაზე დაყენება, სიწმინდე, ღვთისმოშიშობა და გულის სიმდიდრე მინდა!“[21]

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) ღვთის სიყვარულით, ღარიბების მსგავსად ცხოვრობდა. წმინდა აიშეს გადმოცემით, „წმინდა შუამავალი (ს.ა.ს.) მთელი სიცოცხლის მანძილზე 2 დღის განმავლობაში ზედიზედ ქერის

18. თირმიზი, ბირრი, 40/1961.
19. თირმიზი, ბირრი, 41/1961.
20. მუსლიმი, ზიქირ 73.
21. მუსლიმი, ზიქირ 72.

პურის ჭამით, ხოლო მეორე გადმოცემის მიხედვით, სამი დღის განმავლობაში ხორბლის პურის ჭამით არ გამძღარა, ისე გარდაიცვალა.“[22]

შუამავალმა ბრძანა:

„ადამიანთაგან ჩემთან ყველაზე ახლოს, მიუხედავად მისი ადგილმდებარეობისა, ის დგას, ვინც ალლაჰის მოყვარული და მოშიშია“.[23]

„უეჭველია, რომ ჩემი მეგობრები ღვთისმოშიშები არიან“.[24]

„სადაც უნდა იყო, ალლაჰის შიში გქონდეს, იქ, სადაც ბოროტებაა, მის საპირისპიროდ შენ სიკეთე აკეთე და ის მას გააბათილებს. ადამიანებს კეთილსინდისიერად მოექეცი!“[25]

ნამდვილი ღვთისმოშიშობის გზას ასე გვიჩვენებს:

„ღვთისმსახური, რომელიც საფრთხეში ჩავარდნამდე არ მოერიდება ისეთ საკითხებს, რომელიც სინამდვილეში საფრთხეს არ წარმოადგენს, მაგრამ მაინც შეიძლება საფრთხის წყაროდ იქცეს, ვერასდროს ჩადგება ღვთისმოშიშთა რიგებში“.[26]

მისი შეხედულებით, არც თეთრი შავზე (თეთრკანიანი-შავკანიანი), და არც ერთი ერი მეორეზე მაღლა არ დგას. სიმაღლე მხოლოდ ღვთისმოშიშობით განისაზღვრება.[27]

„ღვთისმოშიშობასთან დაკავშირებით, წმინდა ისას ერთი ლამაზი განმარტებაა:

---

22. ბუჰარი, ეიმენი, 22: მუსლიმ, ზუჰდი 22, იბნი მაჯე, ეთიმმე 58.
23. აჰმედ, V, 235: ჰეისემი, IX,22.
24. აბუ დავუდი, ფითენი, II 4242.
25. თირმიზი, ბირრი, 55/1987.
26. თირმიზი, ყიამე,19/2451: იბნი, მაჯე ზუჰდი, 24.
27. აჰმედი,V, 158.





ერთხელ ერთი ადამიანი წმინდა ისა (იესო) შუამავ-ალთან მივიდა და ჰკითხა:

„სიკეთისა და მადლიერების მასწავლებელო! მონა-მსახური ღვთისმოშიში როგორ უნდა გახდეს?"

ისა შუამავალმა უპასუხა:

„ეს ადვილი საქმეა, დიდ ალლაჰს ღრმა სიყვარულით უნდა დაუკავშირდეს, მისი სურვილები თავისი ძალის შესაბამისად სამართლიანად უნდა შეასრულოს, ყვე-ლა ადამიანს ისეთი თანაგრძნობითა და გულისხმიერე-ბით უნდა მოექცეს, როგორსაც თვითონ ისურვებდა, რომ მოქცეოდნენ".

შემდეგ ასე ბრძანა:

„ რისი გაკეთებაც მას არ უნდა, სხვაც არ უნდა აიძუ-ლოს! აი, ამ შემთხვევაში ალლაჰის წინაშე სამართლიან ღვთისმოშიშობას მოიპოვებს".

## ალლაჰის შუამავლის ღვთისმოშიში ცხოვრება

დრო მოვიდა, როცა ყველა კუთხე ალლაჰის შუამავ-ლის სიყვარულით მის პროტექციაში მოექცა, მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) მთელ არაბეთში გახდა ცნობილი. მიუხ-ედავად იმისა, რომ შეეძლო თავისი სურვილის მიხედვით ეცხოვრა, ის მაინც უბრალო ცხოვრებას აგრძელებდა. თავის თავს არაფრის პატრონს უწოდებდა და ყველაფ-რის გამგებლად ალლაჰს აცხადებდა.

დრო იყო, გამდიდრდა. მის ხაზინაში, ქალაქ მედინაში, დატვირთული ქარავნებით სიმდიდრე მიედინებოდა, ამ ყველაფერს ის გაჭირვებულებს უნაწილებდა და თვითონ ღვთისმოშიშ ცხოვრებას აგრძელებდა, ბრძანებდა:

„უჰუდის მთის ოდენობის ოქროც რომ მქონდეს, იმის გარდა, რაც ვალების გასასტუმრებლად მჭირდება, სამი დღის სამყოფზე მეტს არ დავიტოვებდი“.[28]

დღეები გავიდოდა, შუამავლის სახლში საჭმლის მოსამზადებლად ცეცხლი არ აინთებოდა. ძალიან ხშირად მშიერი იძინებდა.[29]

ერთ დღეს წმინდა ომარი წმინდა შუამავლის სახლში მივიდა. ოთახი მიმოათვალიერა, ყოველმხრივ სიცარიელე სუფევდა. სახლში მხოლოდ ხურმის ფოთლებისაგან დაწნული ქვეშაგები იდო. წმინდა შუამავალი მასზე იწვა.

გამხმარ ხურმას წმინდა შუამავლის სხეულზე კვალი დაეტოვებინა. ერთ კუთხეში ცოტაოდენი ქერის ფქვილიანი კიდობანი იდგა. მის გვერდით წყლის ძველი ჭურჭელი იყო ჩამოკიდებული.

არაბეთის ნახევარკუნძულის ხელმწიფის წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) ავლა-დიდება ეს იყო. წმინდა ომარმა,ეს რომ დაინახა,თავი ვერ შეიკავა,თვალები ცრემლით აევსო და ატირდა. წმინდა შუამავალმა ჰკითხა:

„ომარ, რატომ ტირი?“

„რატომ არ უნდა ვიტირო, ალლაჰის შუამავალო? როცა კეისარი და ქისრა ამქვეყნიურ სხვადასხვა სიკეთეში ბანაობენ, ალლაჰის შუამავალი ხმელ ჭილოფზე იძინებს“.

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს.) წმინდა ომარი დააშვიდა და უთხრა:

„არ იტირო ომარ, რომ ამქვეყნიური ყოველგვარი

28. ბუჰარი, თემენნი,II, მუსლიმი, ზექათი 31.
29. აჰმედი, VI, იბნი სად, 1,405.





სიკეთე მათი იყოს და იმქვეყნიური კი,–ჩვენი?“

სხვა ვერსიით:

„ეს ქვეყანა რად მჭირდება! ამქვეყნიურობის მთელი ფილოსოფია ზაფხულის ცხელ დღეში გატარებული მგზავრობის მსგავსია, მგზავრობის, რომლის დროსაც მგზავრი საჩრდილებელი ხის ძირში შეისვენებს და შემდეგ ისევ გზას გააგრძელებს.“

იმის გამო, რომ ამქვეყნიურ სიკეთეს მეორედ მოსვლის დღეს განიკითხავენო, წმინდა შუამავალი ხშირ-ხშირად ლოცულობდა:

„ღმერთო, მე როგორც ღარიბი ადამიანი, ისე მაცხოვრე და გამხადე ღირსი, ღარიბად მოვკვდე; მკვდრეთით ღარიბებთან ერთად აღმადგინე!“[30]

მიუხედავად იმისა, რომ შუამავლებს სამოთხე გარანტირებული აქვთ, მათაც ამქვეყნიური ყველა სიკეთე და რწმენის გავრცელება არგავრცელება ისევე მოეკითხებათ, როგორც სხვა დანარჩენებს.

აღრაბ სურას მე-6 აიათში ამგვარადაა ნაბრძანები:

„რა თქმა უნდა, ისინი შუამავლებად არიან მოვლენილნი, მაგრამ შუამავლებიც აუცილებლად წარსდგებიან სამსჯავროს წინაშე“.

## ალლაჰის შუამავლის თავაზიანობა

ალლაჰის შუამავალი გამორჩეულად მგრძნობიარე გულის პატრონი იყო. ერთ დღეს დაინახა ადამიანი, რომელიც იფურთხებოდა. მას ძვირფასი სახე ნერვიულობისგან გაუწითლდა. თანამიმდევრები გაიქცნენ და

30. თირმიზი, ზუჰდი: 37/2352 იბნი-მაჯე. ზუჰდი 7.





დაფურთხებულ ადგილს სასწრაფოდ ქვიშა მიაყარეს. შემდეგ ალლაჰის შუამავალთან ერთად განაგრძეს გზა.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) ტანსაცმლის მოწესრიგებას ბრძანებდა, არ ამართლებდა დაჭმუჭნილი, მოუწესრიგებელი ტანსაცმლისა და აბურძგნილი თმა-წვერის ტარებას, რაც არასასიამოვნო შესახედაობას იწვევს.

ერთ დღეს მეჩეთში ალლაჰის შუამავალთან ერთი თმააბურძგნილი კაცი მივიდა. წმინდა შუამავალმა მას ხელით ანიშნა, რომ თმა მოეწესრიგებინა. როცა კაცმა ეს ბრძანება შეასრულა, ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

„ეს არ ჯობია ეშმაკის მსგავსად აბურძგნილ თმას, ასე უფრო ლამაზი არ არის?“[31]

ერთ დღეს წმინდა შუამავალმა კვლავ თმააბურძგნილი კაცი დაინახა და გაოცებით იკითხა:

„ეს ადამიანი, თავს რომ იბანს, თმებს რატომ არ ივარცხნისო?“

ხოლო, როცა ჭუჭყიანტანსაცმლიანი კაცი ნახა, ასე ბრძანა: ის არსება წყალს ვერ შოულობს, რომ ტანსაცმელი გარეცხოს?“ –თქვა და მუსლიმანებისთვის სუფთად და მოწესრიგებულად ჩაცმა-დახურვის აუცილებლობა მოითხოვა.[32]

ერთხელაც თმააბურძგნილი კაცი შემოხვდა, რომელიც მშვიდად მოდიოდა, ჰკითხა:

„ქონება გაქვს? მდგომარეობა და დრო როგორა გაქვს?“ და როცა გაიგო, რომ კაცს ყველაფერი რიგზე ჰქონდა, უთხრა:

31. მუვათთა, შაარ VII.
32. აბუ დავუდი, ლიბასი. 14/4062 მესაი, ზინეთი 60.

„ალლაჰმა ქონება რომ მოგცა, მისი კვალი უნდა ჩანდეს შენზე“.[33]

სხვა ჰადისებში ნათქვამია:

„ალლაჰს უყვარს, როცა მორჩილები მის მიერ ბოძებული სიკეთის შესაბამისად გამოიყურებიან“.[34]

ალლაჰის შუამავალი კეთილი, თავაზიანი, სუფთა სულის და მგრძნობიარე გულის პატრონი იყო. უხეშ ადამიანსაც კი, ვინც რამდენჯერმე დაუძახებდა: „მუჰამმედ!“ შემდეგნაირად პასუხობდა:

„ბრძანეთ, რა გნებავთო“.

ამ პასუხით თანამოსაუბრეს აჩვენებდა, რომ ყოველთვის თავაზიანად უნდა ილაპარაკო. ალლაჰის შუამავალი სტუმრებს თავაზიანად თვითონვე ემსახურებოდა.[35]

ბავშვებსაც კი არ ესაუბრებოდა ისე, რომ ზიანი მიეყენებინა.

## ალლაჰის შუამავლის მორცხვობა

ალლაჰის შუამავალი წმინდა მუჰამმედი (ს.ა.ს.) ხმამაღლა არ ლაპარაკობდა. ადამიანებს გვერდით ნელა, ღიმილით ჩაუვლიდა. უხეშ, მოუწონარ რაიმეს თუ გაიგონებდა, არაფერს იტყოდა. მისი სახე მის გრძნობებს ირეკლავდა. გარშემომყოფნი, ამის გამო, მასთან ლაპარაკისა და ურთიერთობის დროს, სიფრთხილეს იჩენდნენ. მორცხვობის გამო, ხმამაღლა არ იცინოდა, მხოლოდ იღიმებოდა. მისი თანამედროვეების გადმოცემით, ის უფრო

33. აბუ დავუდი, ლიბასი. 14/4062 მესაი, ზინეთი 60.
34. თირმიზი, ედები. 54/28--19აჰმედი,II,311.
35. ბეიჰაქი, შუაბი. VI.518.VII.436.

მორცხვად გამოიყურებოდა, ვიდრე თავსაფრიანი ახალგაზრდა ქალიშვილი.

„მორცხვობა რწმენაა. მორცხვი ადამიანი სამოთხეში შევა! უსირცხვილობა კი გულქვაობაა. გულქვა ადამიანის ადგილი ჯოჯოხეთშია!“[36]

„სიმორცხვე და რწმენა ერთად არიან. თუ ერთი მიდის, მეორეც თან მიჰყვება“.[37]

„უხეში სიტყვა სირცხვილის მეტს არაფერს მოგიტანს! მორცხვობა, თავაზიანობა კი, სადაც მივა, იმ ადგილს ალამაზებს“.[38]

ნამდვილი სიმორცხვე ამქვეყნის სიყვარულის გულიდან ამოგდებით მიიღწევა, რომელსაც სიკვდილის გახსენება შეაძლებინებს ადამიანს. წმინდა შუამავალი თავის გარშემომყოფთ ყოველთვის უბრძანებდა, რომ ალლაჰის მიმართ მორიდებულნი ყოფილიყვნენ. ალლაჰის შუამავალი ამბობდა, რომ „ის, ვინც ნამდვილად მორცხვია, ღმერთის წინაშე ცოდვისგან დაცულია და ახსოვს, რომ მოკვდავია“, ასევე უარყოფს ამქვეყნის სიყვარულს ის, ვისაც იმქვეყნიური ცხოვრება უნდა. მხოლოდ ამის მოქმედი ადამიანი შეიძლება იყოს ნამდვილად მორიდებული[39]

ალლაჰის შუამავალი ყურადღებით არავის სახეს არ აკვირდებოდა, მიწას უფრო ხშირად დასცქეროდა, ვიდრე ზეცას. იმის გამო, რომ ის დიადი პიროვნება და ამავე დროს ძალიან მორცხვი იყო, შეცდომას არასდროს არავის პირში არ მიახლიდა.

წმინდა აიშეს გადმოცემით, თუ მის ყურამდე მიაღწევდა ვიღაცის ნათქვამი, რომელიც არ მოსწონდა, კი არ

36. ბუჰარი, იმანი 16.
37. თაბერანი. ევსათი. VIII. 174: ბეიჰაყი. შუაბ. ჯიჰადი.
38. მუსლიმ. ბირრი. 78: აბუ დავუდი. ჯიჰადი.
39. აბუ დავუდ, ედებ 5/4788.

იტყოდა:

–ვიღაცას რა მოსდის, რომ ასე და ასე ამბობსო, არამედ ბრძანებდა: „იმ ადამიანს რა მოსდის, რომ ასე და ასე ბრძანებსო.“[40]

წმინდა შუამავალი ზოგჯერ თანამოსაუბრეს, როცა სურდა, მისთვის შეცდომაზე მიეთითებინა, ეუბნებოდა:

„მე რა მემართება, რომ თქვენ ამგვარად გხედავთო“ და ამით მსუბუქად აფრთხილებდა.

რჩევა-დარიგება რომ მიეცა თანამოსაუბრისთვის, წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) ისე არასდროს ეტყოდა, რომ გაებრაზებინა. ის ნამდვილად მოწყალების სიმბოლო იყო.

## ალლაჰის შუამავლის სიმამაცე

ალლაჰის შუამავალ წმინდა მუჰამმედზე (ს.ა.ს.) უფრო მამაცი, გამბედავი გმირის წარმოდგენა შეუძლებელია. ის შეშინებული და აღელვებული ცხოვრებაში არავის უნახავს. ყველაზე გასაოცარ და სამწუხარო ამბებსაც კი მოთმინებითა და მედგრად ხვდებოდა. ის შეძრწუნებული, ამჩატებული და აფორიაქებული არასოდეს არავის უნახავს.

მათ შორისაც კი, ვისგანაც ხიფათს ელოდა, „სურა იასინის“ ამ ორი აიათის კითხვით ჩაივლიდა:

اِنَّا جَعَلْنَا فِي اَعْنَاقِهِمْ اَغْلاَلاً فَهِيَ اِلَى الْاَذْقَانِ فَهُمْ مُقْمَحُونَ (8) وَجَعَلْنَا مِنْ بَيْنِ اَيْدِيهِمْ سَدًّا وَمِنْ خَلْفِهِمْ سَدًّا فَاَغْشَيْنَاهُمْ فَهُمْ لاَ يُبْصِرُونَ (9)

40. აბუ დავუდი. ედები 5/4788.ს





**„ჩვენ მათ კისერზე დავადეთ რკინის ბორკილები, რომლებიც ყბებში სწვდება. ამიტომაც თავები მაღლა აქვთ აწეული. მათ წინიდანაც და უკნიდანაც აღვმართეთ კედელი, ამგვარად, ისინი დავფარეთ და ვეღარ დაინახავენ. (ჭეშმარიტ გზას)[41]**

წმინდა ალი ბრძანებდა:

„როცა ბედირში გაცხარებული ომი იყო, ზოგიერთები შუამავლის ზურგს ვაფარებდით თავს. ჩვენს შორის ყველაზე გამბედავი ის იყო. მტრის რიგებთან ყველაზე ახლოს ის იდგა.“[42]

ბედირში წმინდა შუამავლის სიმამაცეზე კიდევ ასეა ნაბრძანები:

„ღმერთს ვფიცავარ, ბედირში გაგანია ომის დროს ალლაჰის შუამავლის ზურგს ვაფარებდით თავს. ჩვენ შორის ყველაზე გამბედავ ალლაჰის შუამავალთან ერთად ვიდექით მწყობრში.“[43]

ის მუსლიმანობის, ალლაჰის რწმენის გასაძლიერებლად მუდამ წინა ხაზზე იბრძოდა. ჰუნეინეს ომში ისლამის ლაშქარს მოსწყდა და წინ გაიჭრა, თვალის დაუხამხამებლად მტრის რიგებში გადაეშვა. თავის ბედაურს დაუზოგავად წინ მიაქროლებდა. ამის შემხედვარე მეგობრებს გამბედაობა შეემატათ და გამარჯვებაც მოიპოვეს.[44]

ამის შესახებ ასეა ნაბრძანები:

„ალლაჰს ვფიცავ, რომლის ძალითა და ნება-სურვილითაც ვცხოვრობ, რომ ალლაჰის გზაზე წმინდა ომში კვლავ წასვლას და შაჰიდად გახდომას ვისურვებდი.[45]

41. სურა იასინი. აიათი8-9.
42. აჰმედი. 1.86.
43. მუსლიმი ჯიჰადი 78.
44. მუსლიმი. ჯიჰადი 76-01.
45. მუსლიმი. იმანი25-26.




# ალლაჰის შუამავლის რბილი ხასიათი

ალლაჰის შუამავალი წმინდა მუჰამმედი (ს.ა.ს.) ადამიანებს შორის ყველაზე ალერსიანი იყო.[46] წმინდა აიშე ამბობდა:

„წმინდა შუამავალზე უფრო კეთილსინდისიერი სხვა არავინ არსებობს. მეგობართა ან ოჯახის წევრთაგან მისთვის ვინმეს რომ დაეძახა, მაშინვე „ბრძანეო!“ ეტყოდა. მისი წმინდანობის აღსანიშნავად უდიდესმა ალლაჰმა შემდეგი აიათი მოავლინა:

*„...უეჭველად, შენ უდიდესი ზნეობის მქონე ხარ.“*[47]

ჩვენს შუამავალს თავისი ცხოვრების მანძილზე, პირადულის გამო, რევანში არ აუღია.

მისი უსაზღვრო სინაზის, წყალობისა და თანაგრძნობის გამომხატველი ხასიათის შესახებ წმინდა აიშე შემდეგს მოგვითხრობს:

„ის არავის არ შეარცხვენს, ბოროტებაზე პასუხს არ სცემს. მიმტევებელი და გულისხმიერი ბოროტებისგან შორს რჩება. თავისი პირადული მიზეზის გამო არავისზე რევანშს არ იღებს. არცერთ მონასა თუ მოსამსახურეს, ცხოველებსაც კი უსამართლოდ არ ეპყრობა.“

წმინდა ენესი წმინდა შუამავალზე შემდეგს ჰყვება:

„მე წმინდა შუამავლის ხელებზე უფრო რბილს, ატლასს და ძაფსაც კი არ შევხებივარ. ალლაჰის შუამავლის სურნელზე უფრო ნაზი სურნელი არ შემიგრძვნია. ჩვენს შუამავალს ზუსტად 10 წელი ვემსახურე. ერთხელაც ცუდი არ უთქვამს და არც გავუკიცხივარ. შესრულებულ არცერთ საქმეზე „ასე რატომ გააკეთეო“, ხოლო საქმეზე, რომელიც არ გამიკეთებია, „რატომ არ

46. მუსლიმი, ჰაჯი. 117.
47. სურა ყალემი. აიათი 4.

გააკეთეო“ არ უთქვამს.“[48]

ალლაჰის შუამავალს მისი თანამედროვეები შემდეგნაირად აქებენ:

„შენში ალლაჰისთვის საყვარელი ორი ხასიათი დევს: მოთმინება (რბილი მგრძნობელობა) და აუჩქარებლობა.“[49]

წმინდა ენესი ამგვარ ამბავს მოგვითხრობს:

ალლაჰის შუამავალთან ერთად მივდიოდი. მას ნერანიის ნაჭრის ხალათი ეცვა, რომელსაც კიდეები სქელი და მაგარი ჰქონდა. ერთი ბედუინი წმინდა შუამავალს დაეწია და ხალათზე ძლიერ მოქაჩა. ხალათის საყელოს რომ შევხედე, მოტრიალებულიყო და შუამავალს ყელზე მიდგომოდა, ბედუინმა უთხრა:

„მუჰამმედ! ბრძანე, რომ ალლაჰის მიერ შენთვის ნაბოძები საქონლისგან წილი მეც მერგოს!“

წმინდა შუამავალი ბედუინს მიუბრუნდა და გაუღიმა. შემდეგ ბრძანა, რომ რამე ბედუინსაც რგებოდა.[50]

და მისი ამგვარი წარმატებები, მისი მდგომარეობის განმტკიცების გარანტად იქცა. უდიდესი ღმერთი წმინდა შუამავლის ხასიათის სრულყოფილებას ასე გვამცნობს:

فَبِمَا رَحْمَةٍ مِنَ اللّٰهِ لِنْتَ لَهُمْ وَلَوْ كُنْتَ فَظًّا غَلِيظَ الْقَلْبِ لَانْفَضُّوا مِنْ حَوْلِكَ

**„მაშინ, ალლაჰის გულმოწყალებით შენ ლმობიერება გამოიჩინე მათდამი. შენ რომ მკაცრი და გულფიცხი ყო-**

48. ბუჰარი, სავმი 33. მენაქიბი 23. მუსლიმი. ფეზაილი 82.
49. მუსლიმი. იმანი 25-26.
50. ბუჰარი. ჰუმუსი 19. ლიბასი 18. ედები 68. მუსლიმი. ზექათი 128.



ფილიყავ, ირგვლივ აღარავინ დაგრჩებოდა...“[51]

მართლაცდა იმჟამინდელი, ისლამამდელი პერიოდის, არაბეთის მაცხოვრებელნი მისი რბილი ხასიათის, შემწყნარებლობის, სუფთა მორალის, გულმოწყალებისა და ქველმოქმედების წინაშე სანთელივით დნებოდნენ, უხეშობისა და ველურობისგან თავისუფლდებოდნენ და ადამიანის ნათელი სულის გარშემო პეპელასავით ფარფატებდნენ. იმიტომ, რომ მას ადამიანების დაკარგვა კი არა, მათი ჭეშმარიტ გზაზე დაყენება სურდა, მათთვის ტანჯვის მიყენება კი არა, მათი შეწყალება უნდოდა.

## ალლაჰის შუამავლის თანაგრძნობა

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) ერთ ჰადისში ბრძანებს:

„ვისაც თანაგრძნობის უნარი გააჩნია, ყველაზე დიდი მწყალობლის, უდიდესი ალლაჰისგან შეწყალებას მოიპოვებს. თუკი თქვენ დედამიწის მცხოვრებთ თანაუგრძნობთ, ცის ბინადარნი თქვენ შეგიწყალებენ.“[52]

დედებზე ლოცვის შეწყვეტის უფლების მიცემა ბავშვისთვის ყურადღების მისაქცევად, მთელი ღამეების განმავლობაში თავისი მიმდევრების გამო ცრემლის ღვრა და ლოცვა, მთელი სიცოცხლის მანძილზე კაცობრიობის ჯოჯოხეთისგან დასახსნელად თავის მსხვერპლად გაღება, ალლაჰის შუამავლის უზარმაზარი თანაგრძნობის უნარისა და ყველაზე ღრმა მგრძნობელობის გამოხატულებაა.

წმინდა შუამავალი ამქვეყნად წყალობისთვის იყო მოვლენილი. სწორედ ამიტომ ის ყველა ადამიანს სიყ-

51. მუსლიმი, ფედაილი, 126: თირმიზი, დეავათი 118.
52. თირმიზი, ბირრი. 16/1924.




ვარულითა და მოწყალედ ეპყრობოდა. ერთ დღეს, როცა მას მოწინააღმდეგის დაწყევლა სთხოვეს, მთხოვნელებს უპასუხა:

„მე ამქვეყნად წყევლისთვის არ გამოვუგზავნივარ, მე მწყალობელი შუამავალი ვარ“.[53]

როცა მუსლიმანობის გასავრცელებლად ტაიფში წავიდნენ, იქაური უვიცი, კერპთაყვანისმცემელი ხალხი მათ ქვებს ესროდა. ამ დროს წმინდა ჯებრაილ მელაიქემ წმინდა შუამავალს უთხრა:

„ამ ორ მთას ერთმანეთს შევანარცხებ, ამ ხალხს გავანადგურებო.“ წმინდა შუამავალი არ დაეთანხმა და უთხრა:

„არა, მე ღმერთს ვევედრები, რომ ამ ხალხისგან ერი ჩამოაყალიბოს, ერი, რომელიც თაყვანს მხოლოდ ალლაჰს სცემს და მას მოზიარეს არავის გაუხდის.“[54]

იგი ტაიფელების შესახებ, რომლებიც მთელი სამი წლის განმავლობაში მედინაში გადადიოდნენ და მუს-ლიმანებს ათასგვარ შეურაცხყოფას აყენებდნენ, ასე ევე-დრებოდა:

„დიდო ღმერთო! ეს ტომი დაიფარე და ისინი ჭეშმარ-იტების გზაზე დააყენე! ისინიც ჩვენთან გამოაგზავნეო“. საბოლოოდ ტაიფელი ხალხი გამუსლიმანდა და მედი-ნაში გადავიდა.[55]

აბუ უსეიდმა წმინდა შუამავალთან ბაჰრეინში ნაყიდი რამდენიმე ტყვე მიიყვანა. ალლაჰის შუამავალმა, როცა დაინახა, ტყვე ქალი ტიროდა, ჰკითხა:

„რატომ ტირიო?“

53. მუსლიმი, ფეიდალი, 126: თირმიზი, დეავათი 118.
54. ბუხარი, ბედუ'ლ-ხალქი, 7: მუსლიმი, ჯიჰადი, 111.
55. იბნი ჰიშამი, IV,134: თირმიზი, მენაქიბი, 73/3942.





ქალმა უპასუხა:

„ამ კაცმა შვილი გამიყიდაო“.

ალლაჰის შუამავალმა აბუ უსეიდს ჰკითხა:

„მისი შვილი გაყიდე?“

და როგორც კი პასუხი „დიახო“ მიიღო,

„ვის მიჰყიდეო“ – ნაწყენი კილოთი მიმართა უსეიდს.

„აბსის შვილებსო“, –უპასუხა.

ამაზედ ალლაჰის შუამავალმა უბრძანა:

„ადექი, შეჯექი ცხენზე, წადი, ამ ქალის შვილი იყიდე და უკან მოიყვანეო“.

უმმულ ყაისის ქალიშვილი, მიჰსანი, მოგვითხრობს:

„ჩემი შვილი მოკვდა. ამის გამო ძალიან დავმწუხრდი. მას, ვინც მიცვალებულს ჰბანდა, მწუხარებით ვუთხარი:

ჩემი შვილი ცივი წყლით არ განბანო. ცივი წყალი მას მოკლავს.“

იქ მყოფთაგან უქქაშემ, რომელმაც ჩემი ნათქვამი გაიგონა, მაშინვე ალლაჰის შუამავალთან მიირბინა და ჩემი ნათქვამი გადასცა. ალლაჰის შუამავალმა გაიღიმა და ბრძანა:

„ასე ამბობს? თუ ასეა, მაშინ მას სიცოცხლე გაუხანგრძლივდესო“ –დალოცა.

ჰადისთა გადმომცემები გვამცნობენ, რომ:

„არ ვიცნობთ სხვა ვინმეს, ვისაც ამ ქალისოდენა ეცოცხლა.“[56]

56. ნესაი ჯენაიზი, 29.

ალლაჰის შუამავალი სანაქებო გულმოწყალების პატრონი იყო. მან ერთ დღეს ბრძანა:

„ყოვლისშემძლე ალლაჰის სახელს ვფიცავ, ერთმანეთს თუ გულმოწყალედ არ მოექცევით, სამოთხეში ვერ შეხვალთ."

იმჟამინდელმა პატივსაცემმა პიროვნებებმა:

„ალლაჰის შუამავალო, ჩვენ ყველანი გულმოწყალენი ვართო" –უთხრეს.

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„ჩემი ნაგულისხმევი წყალობა და თქვენს მიერ გაგებული, მხოლოდ ერთმანეთის მიმართ წყალობა არ არის, პირიქით, მთელი სამყაროს მომცველი წყალობაა."[57]

## ალლაჰის შუამავლის მიმტევებლობა

გამჩენელ ღმერთს პატიება უყვარს. ღვთის მორჩილია ის, ვინც თავის ცოდვებს მთელი გულით მოინანიებს და ტკივილს იგრძნობს. უდიდესი ალლაჰი მის მონანიებას ყურად იღებს და შეუნდობს. იმის გამო, რომ თვითონ ძალიან მიმტევებელია, მისი მორჩილებისგანაც მიმტევებლობას ითხოვს.

მონანიების პირობა-სინანული, ალლაჰის ბრძანებებზე დამორჩილება და ცოდვისგან (ჰარამისგან) გაქცევაა. მიმტევებლობის ნათელი მაგალითები ბევრია წმინდა შუამავლის ცხოვრებაში. უჰუდის ომის დროს ჰინდმა წმინდა ჰამზას გული ამოაცალა და უკბინა კიდეც. მექას დაბრუნების დღეს კი, ისლამის აღიარების სანაცვლოდ, მას ეს გაუგონარი მხეცობა შუამავალმა აპატია, შეუნდო.

ჰებბარ ბინ ესვედი ისლამის მტერი იყო. წმინდა შუა-

57. ჰაქიმ. IV, 185/7310.

მავლის ქალიშვილს, ზეინაბს, რომელიც აქლემზე ამხედრებული მექადან მედინაში მიდიოდა, შუბი ესროლა და აქლემიდან ჩამოაგდო. წმინდა ზეინაბი ფეხმძიმედ იყო და ამის გამო მუცელი მოეშალა, ხოლო შემდეგ ამ ჭრილობისგან გარდაიცვალა, მანაც შუამავლისაგან პატიება მიიღო.

აბუ ჯეჰილის შვილი, იქრიმე, ისლამის მტრად ითვლებოდა. მექას აღების შემდეგ იემენში გაიქცა. ერთ დღესაც წმინდა შუამავალთან იგი თავისმა მუსლიმანმა ცოლმა მიიყვანა და შენდობა ითხოვა. ალლაჰის შუამავალი იქრიმეს სიამოვნებით შეეგება, მუსლიმანების წინაშე ჩადენილი უსამართლობა აღარ შეახსენა და ყველაფერი აპატია:

„ემიგრანტო მხედარო, კეთილი იყოს შენი მობრძანება."[58]

წმინდა შუამავალი ხშირად ამგვარად ლოცულობდა:

„ღმერთო! ჩემს მიმდევრებს აპატიე იმიტომ, რომ მათ არ იციან!"[59]

იემამეს ლიდერმა სუმამე ბინ უსალმა, როგორც კი გამუსლიმანდა, მექელ კერპთაყვანისმცემელ ვაჭრებთან კავშირი გაწყვიტა. ამან ის გამოიწვია, რომ ყურაიშები, რომლებიც ყოველგვარ პროდუქტსა და საჭირო საქონელს იემამესგან ყიდულობდნენ, გაკოტრდნენ. ამ მდგომარეობაში ჩავარდნილმა მექელებმა წმინდა შუამავალს თხოვნით მიმართეს. ალლაჰის შუამავალმა იემამეს წერილი მისწერა და მათთან ვაჭრობის გაგრძელება ურჩია.

ალლაჰის შუამავალმა კერპთაყვანისმცემლებს ისიც კი აპატია, მთელი სამი წლის განმავლობაში მუსლიმანებს რომ აშიმშილებდნენ და აწვალებდნენ.

58. თირმიზი, ისთიზან 34/2735.
59. იბნი, მაჯე, მენასიქ, 56: აჰმედი IV, 14.





ალლაჰის შუამავალმა ჰიჯრის მეშვიდე წელს, ჰაიბერის აღების შემდეგ, გვალვის გამო გაჭირვებაში ჩავარდნილ კერპთაყვანისმცემელ მექქელებს ოქრო, ქერი და ხურმა გაუგზავნა და ამგვარად იხსნა ისინი განსაცდელისაგან.

აბუ სუფიანმა ეს ყველაფერი ყურაიშელ ღარიბებს დაურიგა და თან სიამოვნებით აღნიშნა:

„ალლაჰმა ჩემი ძმისშვილი სიკეთით დააჯილდოვოს! ეს იმიტომ, რომ იგი ნათესავს განიკითხავსო!“[60]

ამგვარი ქველმოქმედებითა და მიმტევებლობით გულმომბალი მექქელი ხალხი, ცოტა ხნის შემდეგ, სრულიად გამუსლიმანდა.

ჰუდეიბეიზე თავდასხმის დროს შუამავლის მოსაკლავად მისული ერთი პიროვნება დაიჭირეს. წმინდა შუამავალმა მასაც მიუტევა.[61]

ჰაიბერის დაპყრობის შემდეგ ერთმა ებრაელმა ქალმა ალლაჰის შუამავალს საჭმელში საწამლავი ჩაუყარა. ალლაჰის შუამავალი, როგორც კი ხორცი პირთან მიიტანა, მიხვდა, რომ ხორცი მოწამლული იყო. როცა ქალმა აღიარა, რომ საჭმელში საწამლავი შეურია, წმინდა შუამავალმა მიუტევა.[62]

ებრაელმა ორპირმა ლებიდიმ და მისმა თანამონაწილეებმა ალლაჰის შუამავალს ჯადო გაუკეთეს და ავად გახადეს. ალლაჰის შუამავალმა ეს დანაშაული მათ გულწრფელად მიუტევა და იმ მომენტიდან ლებიდისთვის ეს აღარ შეუხსენებია. ლებიდიმაც, თავის მხრივ, ეს საქმიანობა შეწყვიტა და ამის შემდეგ აღარავისთვის ზიანი აღარ მიუყენებია.

60. იაყუბი, 11, 56.
61. მუსლიმი, ჯიჰადი, 132,133.
62. ბუჰარი, თიბბი, 55, მუსლიმი, სელამი 43.

ყურანში ნაბრძანებია:

„(შუამავალო!) შემწყნარებლობა ირჩიე, სიკეთე ბრძანე და უმეცართ(აგან) განერიდე“.[63]

## ალლაჰის შუამავლის მეზობლების მიმართ დამოკიდებულება

წმინდა შუამავალი მეზობლებს პატივისცემითა და ყურადღებით ექცეოდა. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ჯებრაილმა მე იმდენჯერ მირჩია, მეზობელმა მეზობელს პატივი უნდა სცეს და სიკეთე გაუკეთოსო, რომ სადაცაა ჩავთვლი, მეზობელი მეზობლის მემკვიდრეაო“.*[64]

სხვა ჰადისში კი ნათქვამია:

„ურწმუნო მეზობელს ერთი უფლება აქვს, მუსლიმანს – ორი, ხოლო მუსლიმანს და თანაც ნათესავ მეზობელს – სამი“.

მეზობლის ფანჯარაში ცქერა, საჭმლის სუნით მისი შეწუხება, მას რომ არ მოსწონს, იმგვარი ქცევა, მეზობლის უფლებების შელახვაა.

წმინდა შუამავალი ასე ბრძანებს:

„უდიდესი ალლაჰის სურვილია, რომ მეზობელს სიკეთე გაუკეთო, მეზობელს სარგებელი მისცე“.[65]

„როცა მეზობელი მშიერია, ნამდვილი მორწმუნე არ არის ის, ვინც მაძღარი დაიძინებს“.[66]

წმინდა აბუ ზერ გიფარი ამბობს:

---

63. სურა აარაფი, აიათი 199.
64. ბუჰარი ედები, 27: მუსლიმი, ბირრი, 140-14.
65. თირმიზი, ბირრი 28.
66. ჰაქიმი,II, 15/2166ა.

წმინდა შუამავალმა მიბრძანა: „როცა საჭმელს ხარშავ, წყალი ცოტა ზედმეტი დაასხი და მეზობელსაც არგუნეო“.[67]

მიუხედავად იმისა, რომ აბუ ზერი ღარიბი იყო, მეზობლის უფლებების გაუთვალისწინებლობისთვის სიღარიბე საპატიო მიზეზი არ არის.

აბუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა ასე ბრძანა:

„ღმერთს ვფიცავარ, ვერ იქნება ნამდვილი მორწმუნე, ღმერთს ვფიცავარ, ვერ იქნება ნამდვილი მორწმუნე!“

თანამიმდევართაგან ერთმა მეგობარმა ჰკითხა:

„ვინ ვერ იქნება ნამდვილი მორწმუნე, ალლაჰის შუამავალო?“

„ადამიანი, ვინც ბოროტებას ჩაიდენს და ამით მეზობელს საფრთხეს შეუქმნის, ამავე დროს იგი სამოთხეშიც ვერ შევა“.[68]

## ალლაჰის შუამავლის ღარიბებისადმი დამოკიდებულება

ალლაჰის შუამავალი ღარიბ, ობოლ, უპატრონო და ქვრივ ადამიანებს განსაკუთრებული გულისხმიერებით ეპყრობოდა და თან მათ ახლოს ეცნობოდა.

მათდამი კეთილი მოპყრობით მათ მატერიალური კეთილდღეობის კომპენსაციას უწევდა.[69]

აბუ საიდი გადმოგვცემს:

67. იბნი, მაჯე, ეთიმე, 58.
68. მუსლიმი, იმანი, 73.
69. ბუჰარი, ნაფაყათი, მუსლიმი, ზუჰდი, 41-42.





„ღარიბი მუჰაჯირები ერთად, ერთ ჯგუფად ცხოვრობდნენ, ერთი ნაწილი (იმის გამო, რომ არ ჰქონდათ ისეთი სამოსი, რომელიც მთელ სხეულს დაუფარავდა) სხვებს (სილუეტს) ეფარებოდა და სხეულის დაფარვას ცდილობდა. ერთი ადამიანი კი ყურანს გვიკითხავდა. უცებ ალლაჰის შუამავალი მოვიდა და ჩვენს გვერდით გაჩერდა. მისი მოსვლისთანავე იმ ადამიანმა კითხვა შეწყვიტა. წმინდა შუამავალი იქ შეგროვილთ მიესალმა და იკითხა:

„რას აკეთებთ?"

„ალლაჰის შუამავალო! ის ჩვენი მასწავლებელია, ყურანს კითხულობს. ჩვენ კი უდიდესი ალლაჰის წიგნს ვუსმენთ."

„დიდება ალლაჰს, ჩემს მიმდევართა შორის ასეთი მომთმენებისა და გულრწფელ მორწმუნეთა გამჩენს". შემდეგ ალლაჰის შუამავალი დიდი მორიდებით ჩვენს შორის დაჯდა და ხელით ანიშნა:

„ამგვარად (წრე გააკეთეთ!)".

საზოგადოება მას გარს შემოერტყა. ალლაჰის შუამავალმა ასეთი რამ გვახარა:

„ღარიბო მუჰაჯირებო, გაიხარეთ! გახარებთ, რომ განკითხვის დღეს თქვენც სინათლეში იქნებით. თქვენ სამოთხეში მდიდრებთან შედარებით ნახევარი დღით ადრე შეხვალთ. ეს ნახევარი დღე კი (ამქვეყნიური სათვალავით) 500 წელს უდრის".[70]

წმინდა შუამავალთან, როცა ის მედინაში ცხოვრობდა, ერთი ძალიან გაჭირვებული მივიდა. ამ ადამიანს ფეხსაცმელი არ ეცვა, შიმშილისა და სიცხისაგან გაძვალტყავებულიყო. ამის შემხედვარე წმინდა შუამავალი

70. აბუ დავუდი, ილიმ, 13,3666.

ძალიან შეწუხდა, ფერი ეცვალა, წმინდა ბილალს ეზანი წააკითხა, ხალხი შეაგროვა და როცა დაინახა, რომ თვითონ ღარიბი ადამიანებიც მათზე უფრო გაჭირვებულებს ხელგაშლილად ეხმარებოდნენ, გულზე მოეშვა.[71]

წმინდა შუამავლის ცხოვრება ძალიან ბევრი სასწაულით, ჭკუის სასწავლებელი გაკვეთილით, სინამდვილით, სიწმინდით, ერთგულებით, გულუხვობითა და ამის მანიშნებელი ბევრი რამითაა სავსე. ის ცოლს, აიშეს ეუბნებოდა:

„აიშე! ნახევარი ხურმაც რომ იყოს, მიეცი და ღარიბი უკან არ გააბრუნო, აიშე! თუკი ღარიბები გეყვარება და მათ დაუახლოვდები, განკითხვის დღეს ალლაჰი შენ დაგიახლოვებს“.[72]

აბბად ბინ შურაჰბილი მოგვითხრობს:

„ერთ დროს გავღარიბდი, ამის გამო მედინას ბაღებიდან ერთ-ერთში შევედი. თავთავი დავსრისე, ზოგი შევჭამე და ზოგიც აბგაში ჩავიყარე. ამ დროს ბაღის მეპატრონე თავზე დამადგა და დამიჭირა, გამლახა, აბგა ხელიდან გამომგლიჯა, წმინდა შუამავალთან წამიყვანა და მიჩივლა. ალლაჰის შუამავალმა ბაღის მეპატრონეს უთხრა:

„უვიცობიდან არ გამოსულხარ, არ გამძღარხარ, ისევ მშიერი დარჩენილხარო“.

შემდეგ ჩემზე აბგის დაბრუნება უბრძანა, მე კი საჭმელი მომცა“.[73]

ისლამში თავდაპირველად დანაშაულის მიზეზს იკვლევენ და მისი გამოსწორების გზას ეძებენ. ისლამის კანონების მიხედვით,დასჯა,დედ-მამა ბავშვს რომ დასჯის,

71. მუსლიმი, ზექათი, 69-70: აჰმედი, IV. 358,361.
72. თირმიზი, ზუჰდი, 37/2352.
73. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 85/262--2621: ნესაი, ყუდათი, 21.

იმის მსგავსია. მიზანი მისი საზოგადოებიდან განკვეთა კი არა, საზოგადოების წევრად ხელახლა ჩამოყალიბებაა.

## ალლაჰის შუამავლის ტყვეებისა და მოსამსახურეებისადმი დამოკიდებულება

ალლაჰის შუამავლის თანაგრძნობა, ომში აყვანილ ტყვეებსაც სწვდებოდა. მათ რომ კარგად მოპყრობოდნენ, ამისათვის ბრძანებას გასცემდნენ. მუსა ბინ უმეის ძმამ აბუ აზიზმა შემდეგი ჰადისი გადმოგვცა:

„ბედირის ომის დროს ტყვედ ჩავვარდი, ენსართა კოლონიაში გადამაგზავნეს. ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

**„ტყვეებს კარგად მოექეცითო!“**

მისი ეს ბრძანება რომ შეესრულებინათ, ენსართა საზოგადოება დილა-საღამ ჩვენ პურს გვაჭმევდა, თვითონ კი ხურმით იკვებებოდა. მე მრცხვენოდა და პურს მათგან ერთ-ერთს ვაძლევდი, ის კი ხელშეუხებლად უკან მიბრუნებდა“.[74]

ალლაჰის შუამავალმა მიზნად დაისახა ძველი დროიდან შემორჩენილი მონობის გაუქმება და ამ მიმართულებით მნიშვნელოვანი ნაბიჯებიც გადადგა. როგორც კი მას ხელში ჩაუვარდებოდა შემთხვევა, მონებს ათავისუფლებდა და ამით სხვებზე ზემოქმედებას ახდენდა, ამბობდა, რომ ეს ძალიან სასიკეთო საქმეაო.

მონის გათავისუფლებით აღნიშნავდა, რომ ყოველი მორწმუნე ვალდებულია, ბოროტების საპირისპიროდ სიკეთე აკეთოს.

მისმა ყველაზე ახლო მეგობარმა აბუ ბექირმა, მისი

74. ჰეისემი, VI, 86: იბნი, ჰიშამი,2,288.





სიმდიდრის უდიდესი ნაწილი ტყვეების განთავისუფლებას დაახარჯა.

წმინდა შუამავალმა ერთ დღეს დაინახა, რომ აბუ ზერი მონებს დაუდევრად, ულმობლად ექცეოდა, ძალიან ეწყინა და უთხრა:

„აბუ ზერ, შენ ჯერ კიდევ ისლამამდელ ტრადიციებს მიჰყვებიო?" და იქვე გააგრძელა:

„ალლაჰის მიერ შექმნილს ზიანი არ მიაყენო! თუკი შენს ხასიათს ვერ ესადაგება, გაანთავისუფლე; მძიმე ტვირთი არ აჰკიდო; თუკი დატვირთულია, დაეხმარე!"[75]

ერთი მონა მონა ქალზე დაქორწინდა. ბატონმა მათი განშორება მოინდომა. მონამ წმინდა შუამავალს შესჩივლა. წმინდა შუამავალმა კი ბატონს უთხრა:

„დაქორწინებისა და განქორწინების უფლება შენ არა გაქვს, ნუ ერევი!"[76]

ამგვარი პრობლემების შემხედვარე წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) თანამედროვეები იმ დასკვნამდე მივიდნენ, რომ მონების განთავისუფლება ირჩიეს. თუმცა მონობა დღევანდელ დღემდე მოვიდა. მონობა, კაცობრიობის ისტორიაში ომის ერთ-ერთი კანონია, რომლის უღელიც ადამიანებს კვლავდაკვლავ ისლამმა ჩამოხსნა.

ისლამი მონის პატრონებს განუწყვეტლივ უმეორებდა: „რასაც შენ ჭამ, ის აჭამე, რასაც სვამ, ის დაალევინე, რასაც იცვამ, ის ჩააცვი, ზედმეტი საქმითა და ტვირთით არ დატვირთო, მათი მოთხოვნები დააკმაყოფილე". მორწმუნისათვის მონის განთავისუფლებაზე უკეთესი გზა, სულის ხსნისათვის, არ არსებობს. მონებს ისეთი უფლებები მიანიჭეს, რომ მათი მორჩილება არაფერს ნიშნავდა. მონა

75. ბუჰარი, იმანი22,მუსლიმი,ეიმენი 38: აბუ დავუდი, ედები 123-124.
76. იბნი, მაჯე, ტალაყი, 31: თაბერანი,ქებირი.XI,300.

თავს ისე გრძნობდა, თითქოს მონა არ ყოფილიყო. მონის ყოლამ აზრი დაჰკარგა.

ალლაჰის შუამავლის გარდაცვალებამდე ნათქვამი ბოლო სიტყვები ძალიან მნიშვნელოვანია:

*„ლოცვას, განსაკუთრებით ლოცვას მიაქციეთ ყურადღება. თქვენი ხელქვეითების უფლებების გამო, ალლაჰის გეშინოდეთ“.*[77]

ალლაჰის შუამავალმა მონობის შესასვლელი კარები შეძლებისდაგვარად ჩარაზა, გასასვლელი კი ფართოდ გააღო და ამით ადამიანებს შესაძლებლობა მისცა, თავისუფლად ემოქმედათ და მათთვის დახმარება გაეწიათ საკუთარი ნება-სურვილით. მონობის გასაუქმებლად ამაზე ლამაზი და კარგი მეთოდის მოძებნა შეიძლება განა?

იმისათვის, რომ დავინახოთ, თუ როგორი შეხედულება აქვს ისლამს ტყვეებზე, შემდეგი თქმულების მაგალითად მოყვანა საკმარისია. შუამავლის თანამიმდევართაგან ცნობილი ბილალი ჰაბეში ისლამის მიღებამდე ზანგი ტყვე იყო. გამუსლიმანების შემდეგ შუამავალმა ის მთავარ მუეზინად დანიშნა. ის ყველა მუეზინის მმართველი იყო. ამის ყველაზე ნათელი გამოხატულებაა ის, რომ დღეისათვის კულტურის ძეგლებად ცნობილ, ღმერთისადმი ღვთისმსახურების აღსავლენ სამლოცველო ჯამეებში, მუეზინის დასადგომ ადგილებზე ჩამოკიდებულია დაფა წარწერით: „წმინდა ბილალ ჰაბეში“.

მოკლედ რომ ვთქვათ, ისლამი მონას უფრო მაღლა აყენებდა, ვიდრე ბატონს. ამიტომაც იყო, რომ კერპთაყვანისმცემლები ისლამის წინააღმდეგ გამოდიოდნენ. დღესაც, 21-ე საუკუნეში, ისლამს იგივე მიზეზით არ უარყოფენ? დღესაც ქვეყნების უზურპატორები თავისუფალ ადამიანებს ტყვეების მსგავსად არ უწევენ ექსპლუატაციას?

77. ებუ დაუდი, ედები, 123-124/5156: იბნი მაჯე, ვასაია 1.





მატერიალური შესაძლებლობების არქონის გამო გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილ ადამიანთა უფლებების დარღვევა, თავისუფლების სახელით, უზურპირება არ არის? თითქოს და მოდერნიზაციის და რეფორმების სახელით შექმნილია მონობის ცივილიზებული სისტემა. განსხვავება მხოლოდ ისაა, რომ ყურს უხეშად არ ხვდება სიტყვა „მოდერნიზაცია“. განა ეს ყველაფერი ძველი დესპოტიზმისგან რაიმეთი განსხვავდება?

ამ მდგომარეობიდან გამოსავალი ისევ და ისევ ისლამია, რომელმაც მონობის პრობლემა ნულამდე დაიყვანა და ადამიანის ამაღლებას მისი დამსახურების მიხედვით შეუწყო ხელი. თუკი ისლამი არ იქნება გამოყენებული კაცობრიობის ხსნისთვის, მაშინ ადამიანები თავისუფლების სახელით ცნობილი ანგარებიანი მონობის უღლის ქვეშ მიმოიფანტებიან და დაიღუპებიან. ქვეყნიერების უსუსური არსებები ისე გამოიყურებიან, როგორც ბრალდებულები, რომელთაც ძლიერნი ამაქვეყნისანი სისხლს სწოვენ. ვამპირების გაფუჭებული პრინციპები, თუნდ მონების, თუნდ მოსამსახურეების უფლებებთან მიმართებაში ისეთი უნდა გახდეს, როგორც წმინდა შუმავალი გამოთქვამდა:

„ისინი თქვენი ძმები არიან: რასაც ჭამთ, ის აჭამეთ, რასაც სვამთ, ის დაალევინეთო“. ეს თანასწორობის სწორედ ის ფორმაა, რომლის გამოყენებასაც, ყველაზე ღირსეული, ისლამი გვირჩევს.

სწორედ კაცობრიობის ერთადერთი ხსნა დღესაც ისე, როგორც გუშინ, წმინდა მუჰამმედ შუამავალია (ს.ა.ს.), რადგანაც ის მდიდარსა და ღარიბს, პატრონსა და ყმას, ბატონსა და მსახურს, ვინც უნდა იყოს, ადამიანს ადამიანად თვლის და ადამიანებს ერთმანეთის პატივისცემას ასწავლის. მან ამ გზაზე დიდი ღვაწლი გასწია. მასთან მისულ ერთ-ერთ თანამედროვეს, რომელმაც ჰკითხა:



„ჩემს მსახურებს ნაკლოვანებები რამდენად ვაპატიოო?“

„მას ყოველ დღე 70-ჯერ აპატიეო!“ –უპასუხა.[78]

წმინდა შუამავლის ეს რჩევა მისი უსაზღვრო უბრალოების, გამჭრიახობის და ადმიანურობის გამოხატულებაა.

„თუკი მოსამსახურეს, ვინც საჭმელს მოგიტანს, სუფრასთან არ დასვამ, იმ საკვებიდან რამდენიმე ლუკმა მაინც უნდა მისცე,რადგანაც მას წყურვილი და საჭმლის სურვილი შეაწუხებს“. (საჭმლისკენ სული წაუწევს)[79]

უდიდესი ალლაჰი თუ მოინდომებს, მდგომარეობას 180 გრადუსით შემოაბრუნებს. მოსამსახურეს-ბატონად, ხოლო ბატონს მსახურად აქცევს. ამიტომაც ალლაჰს მადლობა უნდა ვუთხრათ და მისი ბრძანებები შევასრულოთ, კეთილსინდისიერად მოვიქცეთ.

## ალლაჰის შუამავლის ქალებისადმი დამოკიდებულება

ისლამამდელ არაბეთში ქალებს ისე ეპყრობოდნენ, როგორც უბრალო ნივთს. ქალობა ტკივილის და ტანჯვის მეტი არაფერი იყო. სრულიად აუღელვებლად ბავშვს, რომელიც გოგო იყო, ცოცხლად მარხავდნენ. ვითომცდა მომავალში უბედურების თავიდან ასაცილებლად, სინამდვილეში კი უფრო დიდ ბოროტებას (მკვლელობას) ჩადიოდნენ ისე, რომ ამას ვერც კი აცნობიერებდნენ. ღმერთმა ყურანის „ნაჰლ“ სურას 58-ე აიათში ეს მდგომარეობა შემდეგნაირად გადმოგვცა:

**„და, როცა ვინმე იმათგანს ასულებს უმახარ-**

78. აბუ დავუდი, ედები, 123-124/5164, თირმიზი, ბირრი, 31/1949.
79. ბუჰარი, ეთიმმე, 55: თირმიზი, ეთიმმე 44.




**ობლებენ, მას სახე თავისი შავად ედრუბლება და დამწუხრებულია“.**

ქალს ისე ეპყრობოდნენ, როგორც სათამაშოს. მას ყველგან ამცირებდნენ და ყოველთვის თავმოყვარეობას ულახავდნენ.

ალლაჰის შუამავლის ბრძანებით, ქალებისთვის იურისპრუდენცია შიექმნა. ქალი საზოგადოებისთვის უბიწოებისა და ქველმოქმედების მაგალითად იქცა. დედობა საამაყო გახდა.

„სამოთხე დედების ფეხქვეშააო“.

ჰადისში ამის გამოხატვამ და აღიარებამ ქალის მნიშვნელობასა და ღირებულებას გაუსვა ხაზი.

წმინდა შუამავლის ქალების მიმართ თავაზიანობის ძალიან ლამაზი გამოხატულებაა ქვემოთ მოცემული თქმულება:

ერთ-ერთი მოგზაურობისას მისი ერთი მოსამსახურე სახელად ენჯეშე მღეროდა და აქლემებს მიერეკებოდა. წმინდა შუამავალმა, იმის შიშით რომ აჩქარებულ აქლემებზე მსხდომი ქალები არ გადმოცვენილიყვნენ, მსუბუქი შედარება მოძებნა და უთხრა:

„ენჯეშე! ყურადღებით იყავი მინები არ დაგემსხვრესო!“[80]

წმინდა შუამავალი სხვა ჰადისში ასე ბრძანებს:

„ჩემო ალლაჰო! ორი სუსტი არსების,– ობოლისა და ქალის უფლებების შელახვისგან ყველას (თავის შეკავებას ვურჩევ) მკაცრად ვაფრთხილებ“.[81]

„მორწმუნეს ცოლი არ უნდა სძულდეს. თუ მას ერთი

80. ბუჰარი, ეთიმმე, 55: თირმიზი, ეთიმმე 44.
81. ბუჰარი, ედები, 95: აჰმედი III,117.
82. მუსლიმი რადა 61.

თვისება არ აქვს მოსაწონი, მაშინ სხვა თვისება ექნება მოსაწონი“.[82]

სინამდვილეში ქალი, საძულველი ეკალ-ბარდი კი არა, სიყვარულითა და მეგობრობით აღსავსე ვარდის ბაღია. მას სიყვარული და პატივისცემა თვით ალლაჰისგან აქვს ბოძებული. ქალს ისე კი არ უნდა შევხედოთ, როგორც არარაობას, არამედ როგორც კეთილშობილ არსებას. კაცობრიობის მთელი ისტორიის მანძილზე მან ამ მდგომარეობას მხოლოდ ისლამის საშუალებით მიაღწია. სხვა სისტემები, გარდა ისლამისა, რომლებიც ქალს თითქოს აფასებენ, მას იყენებენ, როგორც ვიტრინის სამკაულს, სხვა მხრივ კი მას, როგორც ეკონომიკურ და ორგანიზმის მოთხოვნილების დამაკმაყოფილებელ საშუალებას, ისე უყურებენ.

კაცობრიობამ ეს შეხედულება უნდა შეცვალოს და ქალს ისლამის თვალით შეხედოს, ის უნდა დააყენოს იმ საფეხურზე, რომელიც მას სინამდვილეში ეკუთვნის. ქალი და კაცი შექმნის მომენტიდან ერთმანეთის შემავსებელი ორი ქმნილებაა. მაგრამ მთლიანობაში ქალს უფრო გრძნობის აღმძვრელის როლი აკისრია. ასე რომ, საზოგადოების გამანადგურებელიცა და ამღორძინებელიც ქალია. იგი ისლამის მიხედვით, ამღორძინებლად ჩაითვალა და ყველაზე მაღალ იდეალად იქცა. ჰადისში ასეა ნაბრძანები:

„ყველა, ვინც სამ ქალიშვილს, ან სამ დას დაიცავს, გაზრდის, აღზრდის, გაათხოვებს და ხელს შეუწყობს მათთვის სიკეთის ქმნას, ის ადამიანი სამოთხეში შევა“.[83]

სხვა ჰადისში წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„ყველა ის, ვინც ორ ქალიშვილს სრულწ-

83. აბუ დავუდი, ედები, 120-121/5147: თირმიზი, ბირრი, 13/1912: აჰმედი, III,37.
84 მუსლიმი, ბირრი, 148: თირმიზი, ბირრი, 13/1914.





ლოვანებამდე აღზრდის, განკითხვის დღეს ჩემს გვერდით აღმოჩნდება“.[84]

ქალის რელიგიურობაზე ასეა ხაზი გასმული:

„ქვეყანა წარმავალი ღირებულებებისაგან შედგება. ქვეყნის ღირებულებებს შორის ყველაზე მადლიანი არსება, მორწმუნე, ღმერთზე თაყვანისმცემელი ქალია“.[85]

ქალი საზოგადოებაში ნამდვილ არქიტექტორად უნდა ჩაითვალოს. ის უნდა იყოს არამიწიერად მაღალ საფეხურზე მდგომი არსება. არ არსებობს სხვა ადამიანი, გარდა დედისა, რომელმაც ჯერ მუცლით, შემდეგ ხელებით, მთელი სიცოცხლის მანძილზე კი გულით გვატარა, გვაჩვენა დიდი სიყვარული და პატივისცემა. როგორ შეიძლება, სხვა მისი თანასწორი ვინმე არსებობდეს. დედა, რომელიც ოჯახის ბურჯია, უსაზღვრო სიყვარულს, ღრმა პატივისცემასა და მთელი სიცოცხლის მანძილზე მადლობას იმსახურებს.

ნაზი სურნელების შეგრძნება წმინდა შუამავლის სულში ღრმა კვალს ტოვებდა. ნაზი სურნელება ეს ის ნიავია, რომელიც ანგელოზებსაც კი მოსწონთ. ის ასევე სისუფთავის ნიშანიცაა. რადგან, ვინც კარგ სუნს აფრქვევს, ის სუფთაა. წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) წმინდა სხეულს ყოველთვის ვარდის სურნელი ასდიოდა. ტრადიციული ვარდის სურნელი მასზე დაწვეთებული წმინდანის ოფლის წვეთებისაგან წარმოიშვა. ვარდის რტოს ბავშვს თავზე თუ გადაუსვამ, დიდი ხნის მანძილზე ბავშვს მუშკის სუნი ექნება.

ლოცვა წმინდა შუამავალს თვალში სინათლეს აძლევდა. ლოცვა იგივე ალლაჰთან შეხვედრას ნიშნავს. ეს კი სწორედ თვალის სინათლესთანაა კავშირში.

85. მუსლიმი რადა, 64: ნესაი, ნიქაჰი,15: იბნი, მაჯე, ნიქაჰი,5.

## ალლაჰის შუამავლის ობლებისადმი მოპყრობა

ალლაჰის შუამავალი მუჰამმედი (ს.ა.ს.) ობლების გამო ცახცახებდა. ყურანში ძალიან ბევრი აიათია, რომელიც ობლებს იცავს. ობლების მიმართ გრძნობის გამოხატვა რომ აუცილებლობაა, უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„ფრთხილად, ობოლს არ აწყენინო!"[86]

ჰადისებში ასეა ნაბრძანები:

„მუსლიმანებში ყველაზე მადლიანი სახლია ის, სადაც ობლებს კარგად ეპყრობიან. მუსლიმანებში ყველაზე ცუდი სახლია ის, სადაც ობლებს ცუდად ეპყრობიან."[87]

„თუკი ვინმე მუსლიმანებს შორის ობოლს სახლში წაიყვანს, რომ დააპუროს, თუ რამე მისატევებელი დანაშაული აქვს, მიეტევება, უდიდესი ალლაჰი მას აუცილებლად სამოთხეში შეიყვანს".[88]

„თუკი ვინმე, ალლაჰის გულის მოსაგებად, ობოლს თავზე ხელს გადაუსვამს, მას იმდენი ჯილდო დაეწერება, რამდენი თმაც აქვს ობოლს მისი ხელით შენახებ ადგილზე".[89]

ალლაჰის შუამავალი გვირჩევს, საზოგადოებამ მოიცილოს გულქვაობა და საჭირო დავალებები შეასრულოს.

„ის, ვინც თავისი პასუხისმგებლობის ქვეშ აიყვანს ობოლს, გოგონას ან ვაჟს და კარგად მოეპყრობა, ის სამოთხეში ჩემთან ერთად აღმოჩნდება". ბრძანებდა და

86. სურა დუჰა აიათი 9.
87. იბნი, მაჯე, ედები 6.
88. თირმიზი, ბირრი, 14/1917.
89. აჰმედი, V, 250.
90. ბუჰარი, ედები,24.

თან ორ თითს ერთმანეთს უტოლებდა.[90]

ერთ ქალს, რომელმაც შესჩივლა, უგრძნობი გული მაქვსო, ურჩია:

„თუკი გინდა გულის კარები გაგეღოს, ღარიბი გააძღე, ობოლს თავზე ხელი გადაუსვი (მოეფერე)!“[91]

## ალლაჰის შუამავლის ცხოველებისადმი დამოკიდებულება

წმინდა შუამავლის ყველა ქცევა წყალობისა და სიყვარულის გამომხატველი მაგალითი იყო. რადგანაც ის ყველა არსებას ალერსიანად ეპყრობოდა და ყველა თხოვნას უსრულებდა. ეს უსაზღვრო სიყვარული ცხოველებისადმი დამოკიდებულებასაც მოიცავდა. ისლამამდელი პერიოდის არაბები ცხოველებს ძალიან უსამართლოდ და დესპოტურად ექცეოდნენ. ცოცხალ ცხოველებს შეუბრალებლად აჭრიდნენ ხორცს, ხოლო მათ ცემაში ერთმანეთს ეჯიბრებოდნენ. ამ ულმობელ ქმედებებს წმინდა შუამავალმა წერტილი დაუსვა.

აბუ ვაქიდი მოგვითხრობს:

„როცა ალლაჰის შუამავალი მედინაში მივიდა, დაინახა, რომ მედინელები ცოცხალ აქლემს ხორცს აჭრიდნენ, ცხვრებს კი ბარძაყს ჰგლეჯდნენ და ისე ჭამდნენ“.

ალლაჰის შუამავალმა ამაზე ბრძანა:

„ცხოველი როცა ტყავშია გახვეული, მას რაც უნდა მოაჭრა, შესაბამისად ლეშად ითვლება, არ იჭმევა“.[92]

წმინდა შუამავალმა ერთ დღეს გზაში სახედადაღუ-

91. აჰმედი, II, 263, 387.
92. თირმიზი, საიდი 12/1484.
93. ბუჰარი, ზეჰაიბი 25.

ლი აქლემი დაინახა, მოიწყინა და ბრძანა:

„ღმერთმა დასწყევლოს ის, ვინც დადაღაო“.[93]

მას, ვინც ბუდიდან ბარტყებს ამოიყვანდა და ამით დედა ჩიტს შეაშფოთებს, ასე უბრძანებდა:

„მან, ვინც საცოდავის ბუდიდან ბარტყები ამოიყვანა და ამით დედა შეაწუხა, სასწრაფოდ ბარტყები უკან დააბრუნოს“.[94]

როცა გაძვალტყავებულ აქლემს დაინახავდა,პატრონს უბრძანებდა:

„ამ ცხოველების უფლებების გამო, რომლებიც ვერ ლაპარაკობენ, ალლაჰის გეშინოდეთ! მაძღარზე უნდა შეჯდე, მაძღარი უნდა დაკლა და შეჭამო“.[95]

წმინდა შუამავალმა დაინახა ადამიანი, რომელიც ცხვრის დაკვლას აპირებდა. ცხვარი მიწაზე გაეწვინა და დასაკლავად დანას ლესავდა. ამ ამაზრზენი და უგრძნობი ქმედების შემხედვარემ, ის ადამიანი ასე გააფრთხილა:

„ცხოველის რამდენჯერმე მოკვლა გინდა? არ შეიძლებოდა, დანა მანამ გაგელესა, სანამ ცხოველს ძირს დააწვენდი?“[96]

ერთ ჰადისში ნათქვამია:

„გინდათ გითხრათ, ადამიანთაგან ვინაა ჯოჯოხეთისგან შორს და ვისგანაა ჯოჯოხეთი შორს“:

„ისინი ალერსიანი, კეთილი, თანამგრძნობი, სულთან ახლოს მდგომი და გულჩვილი ადამიანები არიანო“ – ბრძანა.[97]

94. აბუ დავუდი, ედები,163-164/5268.
95. აბუ დავუდი, ჯიჰადი 44/ 2548.
96. ჰაქიმი, IV, 257-260.
97. აჰმედი, I, 415.





წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) გულმოწყალე და უგრძნობელი ადამიანების შესახებ ერთ ჰადისში ასე გადმოგვცემს:

„ერთმა ცოდვილმა ქალმა უდაბნოში უწყლობისგან გათანგული ძაღლი დაინახა, რომელიც ენით ქვიშას ლოკავდა. შეებრალა, ფეხსაცმლით ორმოდან წყალი ამოიღო და ძაღლს დაალევინა. უდიდესმა ღმერთმა ამ ქალს ცოდვები აპატია. მეორე ქალმა კი კატა უყურადღებოდ, მშიერი დატოვა, მას საჭმელად ერთი ჭიაც არ მიუტანა, ბოლოს კატა შიმშილით მოკვდა. ის ქალი უგულობისთვის ჯოჯოხეთის მგზავრი გახდა“.

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს.), ღმერთის წყალობით, კაცობრიობა იმ დონიდან, როცა ადამიანებს გული და სინდისი არ გააჩნდათ, საკუთარ ქალიშვილებს ცოცხლად მარხავდნენ, ბედნიერების უმაღლეს დონემდე აამაღლა, ის უვიცი და გულქვა ადამიანები იმდენად აამაღლა, რომ არათუ ადამიანებს, ცხოველებსაც კი გულთბილად და მოწყალებით ეპყრობიან.

ალლაჰის შუამავალი, რომელიც ადამიანობის მაგალითად არის მიჩნეული, პატარა ყვავსაც კი თანაუგრძნობდა და მის მიმართაც უსაზღვრო პატივისცემას გამოხატავდა.

გველის, მორიელის და მსგავსი ცხოველების, რომლებიც მავნებლობის მეტს არაფერს იძლევიან, განადგურებაც ზედმეტი წამების გარეშე, ერთი დარტყმით უნდა მოხდესო, მიუთითა მორწმუნეებს.

„ვინც ხვლიკს ერთი დარტყმით მოკლავს, მას ასი სიკეთე დაეწერება, მეორე დარტყმით რომ მოკლავს, – ცოტა, მესამე დარტყმით კი – უფრო ცოტა სიკეთე“.[98]

98. მუსლიმი, სელამი, 147: აბუ დავუდი, ედები, 162-163/5263: თირმიზი, საიდი, 14/1482.

ასეთი მავნებელი ცხოველების მიმართაც წყალობის რჩევა განა გულისხმიერების მაგალითი არ არის?



წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) მთელი ცხოვრების მანძილზე, დიდი მორჩილებისა და მორალის მიუხედავად, არასდროს ამაყობდა და მედიდურობდა. ალლაჰის მიერ კაცობრიობაზე ნაბოძებ სიკეთეებს რომ ჩამოთვლიდა – „ლა ფაჰრე– არა, არაფერი მაქვს გაკეთებული სანაქებოო“ ამბობდა. ამ სიტყვებში დიდი აზრი დევს.[99]

ქება, მედიდურობა სიამაყის წყაროა, ხოლო სიამაყე კი –ადამიანების ზნედაცემულობის ერთ-ერთი მიზეზი. ალლაჰის შუამავალი, რომელიც ადამიანთაგან ყველაზე მეტად ღირსი იყო ქება-დიდების, ყოველთვის თავმდაბლობდა და ბრძანებდა:

„მე ალლაჰის მონა-მორჩილი და შუამავალი ვარო!“[100]

ადამიანი განსაკუთრებულია იმით, რომ ის მონა-მოსამსახურეა. იგი ან ამქვეყნიურ სიმდირე-სიამოვნებას დაემონ-დამორჩილდება, ან კიდევ ღმერთის მონა-მოსამსახურედ დარჩება. ღმერთის მორჩილება იცავს ადამიანს, რომ ის ამქვეყნად ეშმაკისეული სულისა და ამქვეყნიური სიამოვნებების მონად არ იქცეს.

წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) ცხოვრებაში რომ ვეძებოთ, პატარა ნაკლსაც კი ვერაფერს ვიპოვით. კაცობრიობის მთელი ისტორიის მანძილზე შეუძლებელია ასეთი სამაგალითო მეორე პიროვნების მოძებნა. საზოგადოება იცნობს ცხოვრებაში ხელოვნებისა და მეცნიერების მწვერვალზე მდგომ გამორჩეულ გმირებს, მაგრამ წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) ადამიანის ყველა ფა-

99. თირმიზი, მენაქიბი, I, იბნი მაჯე, ზუჰდი, 37: აჰმედი 1,5, 281.
100. ბუჰარი, ენბია, 48: აჰმედი. 1, 23.





სეულობისა და ღირსების განმასახიერებელი ერთადერთი მაგალითია.

ამის შედეგია ის, რომ ნებისმიერ დროს, აწმყოსა თუ მომავალში, ის არის ყველაზე განსაკუთრებული და მისაბაძი სამაგალითო პიროვნება:

1. ღმერთისადმი მორჩილებაში,

2. საქმის კეთებაში,

3. მორალის დამკვიდრებაში,რომლისთვისაც არცერთ ადამიანს არ მიუღწევია. ის თავისი ხასიათით, ქველმოქმედებით, გულისხმიერებით, მოთმინებით, შემწყნარებლობით, მატერიალური თუ სულიერი ღირებულებების უსაზღვრო შემცველობით ღვთის საჩუქარი იყო.

მან უდიდესი პასუხისმგებლობის გრძნობით იმას მიაღწია, რომ მისი მიმდევრებისთვის მისაბაძი პიროვნება და გზის მაჩვენებელი გახდა.

მის მოქმედებებს შორის ყველაზე მაღლა ლოცვა იდგა. ღამის ძალიან მცირე მონაკვეთი ეძინა, მის წმინდა სხეულს საწოლი უმეტესად არ უნახავს. როცა ღამღამობით ყველას ეძინა, ის მუხლმოყრილი ღმერთს ევედრებოდა და ცრემლებს აფრქვევდა. როცა ბოლოს სიცოცხლის კრიტიკული მომენტი ედგა, ის მაინც ძალას იკრებდა და ხალხთან ერთად პატარა მეჩეთში სალოცავად მიდიოდა.

აბდულლაჰ ბინ შიჰჰირი წმინდა შუამავლის მდგომარეობას, როცა ის ლოცულობდა, ასე აღწერს:

„ერთხელ, როცა ლოცულობდა, ალლაჰის შუამავლის გვერდით მივედი, ის ტიროდა და მკერდიდან ისეთი ხმა ამოსდიოდა, როგორიც ორთქლის ქვაბს დუღილისას“.[101]

მაშინ, როცა სხვა მორწმუნეები რამაზნის თვეშიც

101. აბუ დავუდი სალავათი, 156-157, 904: ნესაი, სეჰვი 18.

კი სავალდებულო მარხვას არ იცავდნენ, იშვიათი იყო შემთხვევა, რომ ალლაჰის შუამავალს თვე ან კვირა უმარხავად გაეტარებინა.

წმინდა აიშე ბრძანებს:

*„წმინდა შუამავალი ზოგჯერ განუწყვეტლივ მარხულობდა, იმგვარად, რომ გვეგონა, მარხვას აღარასოდეს შეწყვეტდა“.*[102]

ყოველი თვის მე-13, მე-14 და მე-15 დღეებში შევვალის 6 დღესა და მუჰარრემის აშურას მარხვას უყურადღებოდ არ ტოვებდა. ამასთან ერთად, ყოველ ორშაბათსა და ხუთშაბათს მარხულობდა.

მორწმუნეებს, წესის მიხედვით, ზექათის გადახდა და სამადლოდ სხვათა გამოკვება უბრძანა. ეს ყველაზე უკეთ თვითონ განახორციელა. დიდი ღმერთი ბრძანებს:

**„რომელთაც სწამთ უხილავი, ასრულებენ ლოცვას და ჩვენგან ნაბოძებ წყალობას უხვად გაიღებენ“.**[103]

ის, ვინც ალლაჰის მიერ წყალობილ სიმდიდრეს სიკეთის გზაზე გახარჯავს, მოწყალებას გასცემს და ღვთისმოშიში იქნება, ამქვეყნადაც და იმქვეყნადაც დაჯილდოვდება.

102. ბუჰარი, სავმი, 53.
103. სურა ბაყარა, აიათი 3.





# შუამავალთა („გარსკვლავთა“) ეტალონი

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) მარტო კეთილშობილი პიროვნება კი არა, ხელგაშლილიც იყო, რასაც შოულობდა, ალლაჰის გზაზე ხარჯავდა. მისი თანამიმდევარი აბუ ზერი გადმოსცემს:

წმინდა შუამავალთან ერთად მედინაში ერთ-ერთ ქვიან ადგილას მივდიოდით. უჰუდის მთას მივადექით. ალლაჰის შუამავალმა მითხრა:

„აბუ ზერ!“

„ბრძანე ალლაჰის შუამავალო!“

„ჩემს წინ ამ უჰუდის ოდენა ოქროც რომ იყოს, ის არ გამახარებს. სამი დღის გატარებაც არ მინდა ისე, რომ, გარდა იმ ფულისა, რომლითაც ვალს გადავიხდი, ერთი დინარიც მქონდეს.“[104]

ზოგჯერ ორი, ზოგჯერ სამი დღე გადაბმული მარხულობდა ისე, რომ საერთოდ არაფერს ჭამდა, ზოგიერთ მის თანამედროვეს კი, ვისაც იგივეს გაკეთება სურდა,

104. მუსლიმი, ზექათი, 32, ბუჰარი, ისთიკრაზი, 3.
105. ბუჰარი, სავმი, 48.





უბრძანებდა:

„თქვენ ამისთვის ძალა არ გეყოფათო“ და ამის გაკეთებას უკრძალავდა.[105]

ისევე, როგორც მნიშვნელოვანია ვიცოდეთ, რომ წმინდა შუამავალი ჩვენთვის ჭეშმარიტი გზის მაჩვენებელი იყო, ასევე უნდა ვიცოდეთ, მხოლოდ რაღ-აც ზღვრამდე შეიძლება მას მივბაძოთ. მისი მოქმედე-ბები და ქცევები 2 კატეგორიადაა დაყოფილი:

1. მხოლოდ მისთვის განკუთვნილი,
2. ყველასთვის გავრცელებული.

ამიტომაც ჩვენ ვალდებული არა ვართ, ავიღოთ ის მაგალითები, რომლებიც მხოლოდ მისი პიროვნები-სთვის იყო განკუთვნილი. რომც ვეცადოთ, ამგვარი ქცე-ვისათვის ძალა არ გვეყოფა. ჩვენ მხოლოდ პასუხისმ-გებელი და ვალდებული ვართ ჩვენთვის განკუთვნილი ქცევებისა და მისი სიტყვების შესრულებაზე, თუმცა მის კვალზე მიყოლა მთელი სიცოცხლის განმავლო-ბაში უნდა ვცადოთ.

ვერავინ ვერ შეძლებს, რომ წმინდა შუამავალ მუ-ჰამმედ მუსტაფას (ალლაჰი ლოცავდეს და ჰფარავდეს მას) დონემდე მიაღწიოს, მაგრამ თუ მის კვალს თავისი შესაძლებლობების ფარგლებში გაჰყვება, ის სამყაროს პატარა მუჰამმედი გახდება.

# ნაწილი მესამე

- ალლაჰის შუამავალზე მიყოლისათვის გულით მზადყოფნა
- ალლაჰის შუამავლის კვალდაკვალ, მისდამი სიყვარულით
- მისი ზნეობისა და სიყვარულის სარკე: „ბედნიერების ხანა“
- ალლაჰის შუამავლისადმი სიყვარულის მგზნებარე სიმღერები
- სალავათი (დალოცვა)





## ალლაჰის შუამავალზე მიყოლისათვის გულით მზადყოფნა

წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) სანიმუშო პიროვნებისაგან მაგალითის აღებით მისი თანამიმდევრების მაღალი ზნეობის მისაბაძად, პირველ რიგში, გულის საამისოდ მომზადებაა საჭირო. რამეთუ შუამავლის, როგორც სამაგალითო პიროვნების, შესახებ წმინდა ყურანში ასეა ნაბრძანები:

**„ვფიცავ, რომ შუამავალი არის ლამაზი მაგალითი თქვენთვის და იმათთვის, ვინც იმედოვნებს ალლაჰთან და საიქიო განკითხვის დღესთან წარდგომას და ვინც ბევრჯერ ახსენებს ალლაჰს."[1]**

როგორც ვხედავთ, აიათში მოცემული „ალლაჰთან შეხვედრისა და საიქიო განკითხვის დღის მოლოდინი" და „ალლაჰის ხსენება ბევრჯერ" შუამავლისთვის დამახასიათებელი თვისებებია და ვისაც სურს, რომ მიბაძოს მას, ამ მნიშვნელოვან ქმედებათა მატარებელი უნდა იყოს.

ღვთისმსახურებანი განსაზღვრულ დროებში სრულდება, მაგრამ რწმენის დაცვა ყოველ წუთშია საჭირო. გულში მოზღვავებული ცუდი გრძნობების წინ აღდგომა კი მხოლოდ და მხოლოდ ალლაჰის განუწყვეტლივ ხსენებით შეიძლება.

გამჩენი ალლაჰი მრავალ აიათში ბრძანებს:

1. სურა აჰზაბი, აიათი 21.
2. სურა აჰზაბი, აიათი 41, აგრეთვე იხ. სურა ჯუმა, აიათი 10.





**„მორწმუნენო! ადიდეთ ალლაჰი ბევრჯერ“[2]** .

ვინაიდან, ამ აიათში რიცხობრივად არაა მოცემული თუ რამდენჯერ უნდა ვადიდოთ ალლაჰი, ეს იმას ნიშნავს, რომ მორწმუნე მუდამ, განუწყვეტლივ უნდა ადიდებდეს თავის გამჩენს და მადლობას სწირავდეს მას.

სხვა აიათშიც ასეა ნაბრძანები:

**„...ალლაჰი (სწორ)ჭეშმარიტ გზაზე ადგენს (იმას), ვინც რომ (მონანიებით) მის(ალლაჰის)კენ მიიქცევა. და, რომელთაც, რომ ირწმუნეს და რომელთა გულნიც ალლაჰის ხსენებით მშვიდდება. დიახ! მხოლოდ ალლაჰის ხსენებაა, გულებს რომ ამშვიდებს!“[3]**

ალლაჰის ხსენება და მისი დიდება არ ნიშნავს მხოლოდ სიტყვიერ ხსენებასა და დიდებას, არამედ მისი დიდების ეპიცენტრი გული უნდა იყოს და ამ საქებარ-სადიდებელი სიტყვების წარმოთქმა უდიდეს სიამოვნებას უნდა ანიჭებდეს მორწმუნეს, თუ ის ნამდვილი მორწმუნეა. ალლაჰის ხსენებით გულის ამოქმედება, მასში მყოფ „დაავადებებს“ კურნავს, სულიერი სიბინძურისაგან წმენდს, ნათელით აღავსებს, ღვთიურ საიდუმლოებათა ამომცნობ მექანიზმად აქცევს, გულის ყოველ ძგერას თუ თან ახლავს ალლაჰის ხსენება, აი მაშინ იძლევა ადამიანის მიერ შესრულებული ღვთისმსახურება სასურველ შედეგს.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) ერთ-ერთ ჰადისში ბრძანებს:

**„ალლაჰის მიმართ სიყვარულის გამოხატულება, მისი ხსენების სიყვარულია“.[4]**

შეყვარებულნი თავიანთ საყვარელ მეგობრებს არასოდეს ივიწყებენ, ისინი მუდამ მათ შესახებ საუბრობენ

3. სურა რადი, აიათი 27-28.
4. სუიუთი, 2/52.





და მუდამ გულში ჰყავთ სათნოდ შენახული. ვისაც სურს, რომ იცხოვროს რწმენის მიერ მინიჭებული სიტკბოებით მოცული ცხოვრებით, ალლაჰის მადიდებელი სიტყვები მუდამ გულში უნდა ჰქონდეს ჩასახული. ასეთი მტკიცე მორწმუნე: მდგომარე, მოსიარულე, მჯდომარე თუ მწოლიარე მდგომარეობაში მყოფი, ყოველთვის სამყაროს გაჩენის სასწაულებრივ არსს ჩაუფიქრდება და იტყვის:

**„...ღმერთო ჩემო! არ გაგიჩენია შენ (ყოველივე)ეს ტყუილუბრალოდ, შენ ყოველგვარი ნაკლოვანებისაგან შორს ხარ, ამიტომ გვაცილე წამება ჯოჯოხეთისა“.[5]**

გული, რომელიც ვერ შეძლებს გამოიმუშაოს ასეთი აღქმისა და დაფიქრების უნარი, მას არასოდეს მოუნდება თაყვანი სცეს ალლაჰს. ამის შესახებ წმინდა ყურანში ასეა მოცემული:

**„...ვაი იმათ, ვისი გულებიც ალლაჰის ხსენებისათვის გაქვავებულ არიან“.[6]**

აიათი გვამცნობს, რომ ალლაჰის ხსენებისაგან შორს მყოფ პიროვნებას ადამიანური სულისკვეთება დაკარგული აქვს.

ერთი სიტყვით: ვისაც სურს, რომ გაჰყვეს ალლაჰის შუამავალს კვალდაკვალ და მაგალითი აიღოს მისი უსპეტაკესი ცხოვრებისაგან, გული ალლაჰის სიყვარულით უნდა აღივსოს, ამქვეყნიურ წარმავალ ცხოვრებას მნიშვნელობა არ უნდა მიანიჭოს და თავისი ცხოვრება ალლაჰისა და შუამავლის წინაშე პირნათლად წარსადგომად უნდა გამიზნოს და ალლაჰის ხსენებით შეამკოს.

5. სურა ალი იმრანი, აიათი 191.
6. სურა ზუმერი, აიათი 22.

## ალლაჰის შუამავლის კვალდაკვალ, მისდამი სიყვარულით

ალლაჰის შუამავლისადმი – ალლაჰი ლოცავდეს და ჰფარავდეს მას – ნამდვილი სიყვარულის გამოხატულება არის, მისი განვლილი ცხოვრების ყოველი ნიუანსის გათავისება, მთელი სულითა და გულით მასზე დაჯერება და მორჩილება.

ვინაიდან, ის არის პიროვნება, რომელიც თავისი ყოველგვარი თვისება-საქციელით კაცობრიობისთვის სრულებით წყალობას წარმოადგენს. რა კარგად აგვიწერს წმინდა ყურანი, თუ რაოდენ აღსავსეა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) გული მორწმუნეთა მიმართ სიბრალულითა და მწყალობლობით:

**„გფიცავ, თქვენთან (უკვე) მოვიდა შუამავალი ისევ თქვენგანვე; მისთვის სამძიმოა, ის, რომ განსაცდელში სცვივდებით, თქვენზევეა გადაგებული. (იგი) მორწმუნეთა მიმართ მოწყალე და შემწყნარებელია“.[7]**

მუჰამმედ შუამავლის მიერ თავის მიმდევართა მიმართ სიბრალული და მოწყალეობა თავის ერთ-ერთ წმინდა ჰადისში ასეა გადმოცემული:

„მორწმუნენო! ალლაჰმა თქვენ უსაფრთხო ყოფა მოგცეს! ზედამხედველობა გაგიწიოს! ბოროტებათაგან დაგიცვას! დაგეხმაროს! აღგამაღლოს! გზა გაგიკვლიოს! თავის მფარველობაში შეგიფაროს! ყოველგვარი უბე-

7. სურა თევბე, აიათი 128.
8. თაბერანი, ევსათ, 4, 208: აბუ ნუაიმ, ჰილიეთუ-ლ-ევლია, ბეირუთი 1967, 4/168







დურება აგარიდოს და დაიცვას თქვენივე სარწმუნოება თქვენთვის!..“[8]

იგი თავისი მოქმედებით, საუბრითა და ზნეობრივი ცხოვრების წესით მთელი კაცობრიობის მომცველი წყალობა, ჭეშმარიტი გზის მაჩვენებელი წინამძღოლი იყო. ჭეშმარიტების ქადაგების გზაზე ყოველგვარი აუტანელი დამცირება და ტანჯვა-წამება მას აწვა ტვირთად. იმისათვის, რომ მისი მიმდევარნი ჭეშმარიტ გზასა და წყალობას ზიარებოდნენ, იმდენს ითმენდა და ცდილობდა, ზოგჯერ ღმერთისგან გაფრთხილებას იღებდა, რათა საკუთარი თავი არ გაენადგურებინა:

**„თუ ისინი ამ სიტყვას (ყურანს) არ ირწმუნებენ, (იმის დარდით, რომ ისინი ამის გამო განადგურდებიანო) სადაცაა შენ მათი საქციელის გამო მწუხარებისაგან თავს ინადგურებ!“[9]**

**„სადაცაა თავს ინადგურებ იმის გამო, რომ არ ირწმუნეს მათ!“[10]**

ეს აიათები იმას ამტკიცებს, რომ მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს), თავისი შემბრალებლობისა და შემწყნარებლობიდან გამომდინარე, სურდა დედამიწაზე მცხოვრებ თითოეულ ადამიანს ერწმუნა ალლაჰი და გადაერჩინა თავი ჯოჯოხეთისაგან.

აუცილებლად გვმართებს დაფიქრება, რომ ალლაჰის შუამავლის მიერ თავის მიმდევართა მიმართ ამ უსაზღვრო შემბრალებლობის, შემწყნარებლობისა და სიყვარულის სანაცვლოდ, ჩვენ, მის მიმდევრებს, რით შეგვიძლია ვუპასუხოთ?

მართლაც, ალლაჰის შუამავლის მიმართ ჩვენს მიერ გამოხატული სიყვარულის სიძლიერე იმით განისაზღვრე-

9. სურა ქეჰფი, აიათი 6.
10. სურა შუარა, აიათი 3.




ბა, თუ რამდენად შევძლებთ ალლაჰისა და შუამავალის მეგზურობით მივბაძოთ შუამავალს და ვიცხოვროთ მისი ცხოვრებით. ყოველთვის უნდა ვფიქრობდეთ და ვოცნებობდეთ შუამავლის თანამიმდევართა ცხოვრებაზე, რომელთაც თავიანთ სულსაც კი ერჩივნათ შუამავალი და ყოველ წუთს მზად იყვნენ თავი გაეწირათ მისთვის, ნეტავი, როგორ შეძლეს მათ, რომ ის თვისებები ჩამოიყალიბეს, რომლებიც შუამავალს ახასიათებდა? ნეტავი, ჩვენ თუ შევძლებთ ყოველივე ამას? მისდამი სიყვარული ამ ჩარჩოებში უნდა მოვაქციოთ და მისი ზნეობით მოვკაზმოთ გულები. ჩვენს მიერ ჩადენილი ცოდვები, დაშვებული შეცდომები უნდა განვიწმინდოთ ზემზემის[11] წყაროს მსგავსი მისი სანიმუშო ზნეობის გათავისებით, სულიერი გამოფხიზლება კი მისი სპეტაკი ცხოვრების შინაარსის ამოცნობით უნდა ვპოვოთ.

გამჩენის წინაშე პირნათლად წარსდგომის საიდუმლოება, ალლაჰის წიგნში, ყურანში და შუამავალის სუნაში იმალება: ე.ი. ეს არის ჩვენი ქცევით მის უსპეტაკეს ზნეობასა და მორალზე მიახლოება, ალლაჰისა და მისი შუამავლისათვის მოსაწონი საქმეების მიმართ სიყვარულით მიდგომა, მათთვის მოუწონარისაგან კი – განრიდება.

უეჭველია, რომ ალლაჰის მიმართ სიყვარულის გამოხატულება, გულს ალაღებს, შემართებას ჰმატებს და კეთილისქმედებისაკენ მოუწოდებს. სიყვარული და მისი საპირისპირო გრძნობა – სიძულვილი გულში ერთად არ მოთავსდება. რა ვუყოთ, რომ გული სიცარიელეს ვერ ითავსებს, ამიტომ ერთის არყოფნა მეორის ყოფნაზე მეტყველებს. ამ ორ საპირისპირო გრძნობას შორის სხვაობა, უმაღლეს საფეხურსა და უმდაბლეს საფეხურს შორის, უკიდურესი სხვაობის მსგავსია.

11. **ზემზემი:** წმინდა წყალი მექაში.



წმინდა შუამავლის მიმართ სიყვარული, ალლაჰისადმი სიყვარულს ნიშნავს. უდიდესმა გამჩენმა ჩვენ მის შესაფერის მიმდევართა რიგებში გვამყოფოს. იგი განუზომელი მოწყალებისა და გულუხვობის პატრონი იყო.

ამის დასტურია ის მოვლენა, როცა იგი უდიდესი მოწიწებითა და თავდავიწყებით იბრძოდა გზააცდენილი ხალხის ჭეშმარიტებაზე მოქცევისათვის, ისინი მას ქვებს უშენდნენ, თვითონ კი, მათი აგრესიულობის მიუხედავად, ამ დროს ღმერთს მათ კეთილდღეობას ევედრებოდა, ამის გამგონე მისმა თანმხლებმა ზეიდ იბნ ჰარისმა აღფრთოვანება ვერ დამალა და წამოიძახა:

„ალლაჰის შუამავალო! მიუხედავად იმისა, რომ ისინი ასე ცუდად გეპყრობიან.. შენ მათთვის მაინც სიკეთეს ევედრებიო“. უდიდესი მოწყალების მქონე შუამავლის პასუხი კი ასეთი იყო:

„აბა როგორ მოვიქცევი, მე მწამებლად კი არა, წყალობად ვარ მოვლენილიო“, –თქვა და მათი ჭეშმარიტებაზე მოქცევისათვის ღმერთისადმი ვედრება გააგრძელა. მისი ეს ქმედება ნათლად ასახავს მასში არსებულ ადამიანისადმი პატივისცემისა და მოწყალების იმ უსპეტაკეს გრძნობას, რომელიც დღეს წყარო წყალივით სჭირდება მსოფლიოს.

ყველა ჩვენგანს უნდა ჰქონდეს ნებისყოფა იმისა, რომ ვაღიაროთ იმ უდიდესი გენიის წვლილი კაცობრიობის საგანმანათლებლო საქმეში, რომლის მსგავსიც ისტორიის მანძილზე არავის განუხორციელებია და ვერც ამის შემდეგ განახორციელებს, იმიტომ, რომ ის იყო ღმერთისგან კაცობრიობის მხსნელად მოვლინებული შუამავალი, ძეხორციელთაგან არავის ძალუძს გაატაროს მსგავსი უდიდესი რეფორმები. სამწუხაროდ, დღეს კიდევ არიან ისეთები, რომელთაც ჯერ კიდევ ვერ აღუქვამთ




ეს უდიდესი ჭეშმარიტება, ამიტომაც მათ უფრო მეტი პასუხისმგებლობა ეკისრებათ, ვიდრე ამ სამაგალითო დიდი პიროვნების მოვლინებამდე უმეცარი ცხოვრებით მცხოვრებ ადამიანებს. ისე, როგორც ვერ აღიქვეს ეს თოთხმეტი საუკუნის წინანდელებმა და ღვთიური სასჯელი იწვნიეს, როგორც ამქვეყნად, ასევე საიქიოში, მათაც იგივე ელით.

აქედან გამომდინარე, შეგვიძლია თამამად ვთქვათ, რომ დღეს კაცობრიობა ამქვეყნიური სიამტკბილობის მორევში ცურავს, თუმცა მთავარი მივიწყებული აქვს, სწორედ ამ სიცარიელის შესავსებად გვჭირდება წყალობად მოვლენილი შუამავალის, უდიდესი პიროვნების, მეგზურობა, რათა ამ მდგომარეობიდან გამოვიდეთ. ისლამის ისტორიაში ყველა ის უდიდესი პიროვნება, ვინც ხალხისთვის ზრუნავდა, ყოველთვის ცდილობდა თავისი ცხოვრება იმ უდიდესი შუამავალის ზნე-ჩვეულებების საფუძველზე წარემართა, რომელიც განუმეორებელი მაგალითია სამყაროსათვის. მაგრამ დღეს თუ გადავხედავთ საზოგადოებას, მმართველ ელიტას, სამწუხაროდ, ვერ დავინახავთ ან ნაკლებად გვხვდებიან ისეთი ადამიანები, რომლებსაც მეტნაკლებად ახასიათებთ ის სანიმუშო თვისებები, ამიტომ შედეგიც სახეზეა.

თუ ჩვენ გვსურს, შევიძინოთ ჩვენი უსპეტაკესი შუამავლის თვისებები და ხასიათები, დროულად უნდა მივბაძოთ მას, ხშირად უნდა ვისმინოთ მისი მოწოდება, საფუძვლიანად გავეცნოთ მის ცხოვრებას, რას ფიქრობდა იგი ამქვეყნიურ წარმავალ ღირებულებებზე, თუ როგორ იყენებდა იგი ალლაჰის მიერ მასზე ნაბოძებ ჭკუას, გონებასა და ჯანმრთელობას. ერთი სიტყვით, ვინც შეიცნობს მის უდიდეს პიროვნებას, უნებურად მასში სიკეთისაკენ ლტოლვა აუცილებლად შეიგრძნობა.





## მისი ზნეობისა და სიყვარულის სარკე: „ბედნიერების ხანა“

წმინდა მუჰამმედ შუამავალის (ს.ა.ს) ხილული ზრდილობა და უხილავი ზემოქმედება იმდენად შთამბეჭდავი იყო, რომ უმეცრების პერიოდში ადამიანთა უმრავლესობის ნახევრად პირუტყვული ცხოვრება, (უფრო მეტიც, უმრავლესობას არც კი ესმოდა, რა იყო ადამიანობა) მან მოკლე დროში, ისტორიის მანძილზე ჯერ კიდევ წარმოუდგენელი ქების ღირსი ადამიანების, **საჰაბეთა**[12], საფეხურზე აიყვანა და ისინი ერთ რწმენაში, კულტურაში, მმართველობაში და ცივილიზაციაში გააერთიანა. უვიცი, ჩამოუყალიბებელი, უკულტურო, გულმხეცი ადამიანები, კულტურულ, ცივილიზებულ, ღმერთის მორწმუნე და მისი მსახურების უმაღლეს დონეზე შემსრულებელ ადამიანებად აქცია.

ჯაჰილიეს ანუ უმეცრების საზოგადოებას საუკუნეების მანძილზე ერთი მნიშვნელოვანი ადამიანიც კი არ გამოუზრდია. ალლაჰის შუამავალმა წმინდა მუჰამმედმა (ს.ა.ს) კი თავისი ქადაგებითა და სულიერებით აღმატებული თვისებების მქონე უამრავი ადამიანი აღზარდა და ჩამოაყალიბა. დედამიწის ოთხივე კუთხეს თავიანთი მტ-

12. **საჰაბე:** სიტყვა საჰაბე ნიშნავს მეგობარს, ამხანაგს, თანამოაზრეს, წინამდებარე თარგმანში ეს სიტყვა თარგმნილია როგორც, თანამიმდევარი, ამჯერად ამ წინადადებაში იგი გადატანითი მნიშვნელობით არის გამოყენებული და ნიშნავს მაღალი ზნეობის მქონე ადამიანებს.





კიცე რწმენის, ცოდნისა და სიბრძნის ნათელი სწორედ ამ ადამიანებმა მოჰფინეს. უდაბნოში გარდმოვლენილმა სინათლემ სრულიად კაცობრიობას ჭეშმარიტება, სამართლიანობა აგემა და მისი სიდიადე თავის ჩრდილში მოაქცია, გამოააშკარავა საიდუმლოება: „ლევლაქე ლევლაქე" (შენ რომ არ ყოფილიყავი, შენ რომ არ ყოფილიყავი, ამ სამყაროს არ გავაჩენდი.)[13] მან ჭეშმარიტი აზრი მოჰფინა სამყაროს გაჩენას.

კაცობრიობის ყველაზე საუკეთესო მაგალითის მქონე ალლაჰის შუამავლის აღზრდილი „ასრი სადეთის" („ბედნიერების ხანის") ადამიანებისგან სიბრძნით აღსავსე საზოგადოება ჩამოყალიბდა. სწორედ ის ხანა იყო მეცნიერების, სიბრძნის, ღრმად დაფიქრების, ალლაჰისა და მისი წმინდა შუამავლის (ს.ა.ს) ახლოდან ცნობის ხანა. შუამავლის მეგობრების ფიქრისა და იდეალის ეპიცენტრს „თევჰიდი" ანუ ერთადერთ ღმერთზე თაყვანისცემა წარმოადგენდა. მათი გულები განწმენდილი იყო ყოველივე ამქვეყნიური ანგარებისაგან. მათ ადვილად შეეძლოთ გვერდზე მოესროლათ ღმერთებად წოდებული კერპები და ერწმუნათ ერთადერთი ალლაჰი. თავიანთი ქონება და სიცოცხლეც კი მხოლოდ საჭიროებისამებრ უბრალო ქონებად იქცა მათთვის. რწმენის სიტკბო იგემეს, მოწყალება გამრავლდა, ალლაჰის გზაზე მსახურება და ერთმანეთის მიმართ სიკეთე მათი ცხოვრების თანამგზავრი გახდა. მისმა თანამიმდევრებმა ათასობით კილომეტრები და დაბრკოლებები გადალახეს, რათა დიდი სულგრძელობა და ისლამური სიბრძნე გაევრცელებინათ.

## თანამიმდევრებმა რა მიიღეს წმინდა მუჰამმედ შუამავლისგან?

**ა.** ანარეკლი. ე.ი. ალლაჰის შუამავლის ცხოვრების

13. ჰაქიმ 672/4228.

ყველანაირი ხერხით ათვისება.

**ბ.** დაახლოება. ე.ი. ალლაჰთან დაახლოება, მისი გულით ცნობა.

აქედან გამომდინარე, ცხოვრებაში სიკეთე და ჭეშმარიტება ყველანაირი სილამაზით, ხოლო ბოროტება და სიცრუე თავისი უარყოფითი შედეგებით იქნა ახსნილი.

ძვირფასი შუამავლის თანამიმდევართა შეხედულება ალლაჰის, სამყაროს და საკუთარი სულის მიმართ რადიკალურად შეიცვალა. მათი მოქმედება სარკეს დაემსგავსა, რომელიც მზის შუქს თავისივე თვისებების სრული დაცვით აირეკლავს და გასცემს. მათი მოქმედებაც ანარეკლი იყო სამყაროს უძვირფასესი ადამიანის, წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) ნათელი ქცევებისა.

პატარა, სულ რაღაც ოთხასი ოჯახისაგან შემდგარი ისლამური ქალაქის საზღვრები, რომელიც მედინაში ჩამოყალიბდა, სულ რაღაც ათიოდე წლის განმავლობაში ერაყსა და პალესტინასაც კი გასცდა. ისლამი იმდენად გაძლიერდა, რომ წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) გარდაცვალების წინ, იმ დროისათვის უდიდეს იმპერიებთან, ირანთან და ბიზანტიასთან საბრძოლო მოქმედებები იყო დაწყებული. მიუხედავად ასეთი სწრაფი ზრდისა, შუამავლის თანამიმდევრებს, ათი წლის წინანდელის მსგავსად, მტკიცედ ჰქონდათ შენარჩუნებული სიწმინდე, სისპეტაკე, ისლამური, ჭეშმარიტი ცხოვრების სტილი. ის არ სცნობდა და არც იყო მის ცხოვრების წესი გაამაყება, გამედიდურება, ლუქსი და მოჩვენებითი ცხოვრება. შუამავალი და ისინი, ვინც მიყვებოდა მას, ყოველთვის იმას ფიქრობდნენ: „ხვალ ამ სულის სამკვიდრო სასაფლაო უნდა იყოს“. ამიტომ ამქვეყნიურ სარჩოსარგებელზე ზედმეტს არ ხარჯავდნენ და სულისა და შინაგან ეშმაკისეულ სურვილებს არ მისდევდნენ. მუდამ

მცირედით კმაყოფილდებოდნენ. ისინი თავიანთი რწმენით ისეთ სიტკბოს იღებდნენ, რომ რაც თუ გააჩნდათ, ყველაფერს ალლაჰის გზაზე სიამოვნებით გასცემდენ. წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) თანამიმდევრები თავიანთ ცხოვრებაში მუდამ ალლაჰის კმაყოფილების დამსახურებას ცდილობდნენ. სადმე თუ ვინმე იჩაგრებოდა, მჩაგვრელს სწორი გზისაკენ მოუხმობდნენ და მის გამოსწორებას ცდილობდნენ. თუ ამას ტკბილი ენით ვერ ახერხებდნენ, მისი განეიტრალებისათვის საკუთარი სიცოცხლის მსხვერპლად გაღებას არ ნანობდნენ და სისხლის ფასად ბოროტებას ეწინააღმდეგებოდნენ. ისინი თავიანთი ცხოვრებით არიან სამაგალითონი, რომლებმაც ჭეშმარიტებით წარმოაჩინეს ისლამი. წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) თანამიმდევრები ამავე დროს შუამავლის მოსწავლეები იყვნენ, და თავიანთი ჭეშმარიტი მორწმუნეობით, მოწყალებით, გულმოდგინებით, მოხალისეობით, სამართლიანობით, პატიოსნებითა და კაცთმოყვარეობით გამოირჩეოდნენ.

მათ მეგობრობის ეტალონად ალლაჰი და მისი შუამავალი გაიხადეს. ამიტომაც ჩამორჩენილი, გაუნათლებელი და წერა-კითხვის უცოდინარი საზოგადოება განათლდა და ცივილიზაციის მწვერვალებს მიაღწია. ყველა მათი ფიქრი, –„ნეტა ალლაჰს ჩვენგან რა სურს? ჩვენს შუამავალს ჩვენი რა მგომარეობაში ხილვა სურს?“ –წარმოადგენდა.

ადამიანებით მიეცა ფორმა საუკუნეებსა და ეპოქებს.

მათ დაძლიეს შინაგანი ეშმაკისეული სულის მოთხოვნები და ნამდვილი მორწმუნეები გახდნენ. ერთდროს ბედუინი და ნახევრად პირუტყვი ადამიანი „ანგელოზად“ იქცა.

ისლამის სამართლის მეთოდოლოგი „ქარაფი“ (ვ 684)

 

ამბობს:

„წმინდა შუამავალს სხვა რაიმე სახის სასწაულიც რომ არ ჰქონოდა, მისი შუამავლობის დამამტკიცებელ სასწაულად მის მიერ აღზრდილი თანამიმდევრებიც საკმარისი იქნებოდა.“

ისინი იყვნენ ცოცხალი მაგალითები ყურანის სასწაულებისა. სწორედ ისინი იდგნენ კაცობრიობის მწვერვალზე.

ეს იყო პერიოდი, როდესაც გონება და გული ერთმანეთთან ჰარმონიულად იყო შერწყმული, მორწმუნის ჭკუა და გონება მათი კეთილი ენთუზიაზმისა და კაცთმოყვარეობის პრინციპებზე იყო დამყარებული. მათ კარგად ესმოდათ, რომ ეს ქვეყანა თავიანთივე სულების გამოსაცდელად, დროებითი არსებობისათვის იყო და მის წარმავლობაში ეჭვი არ ეპარებოდათ, ამასთანავე კარგად ესმოდათ საიქიოს მარადიული ცხოვრებისა, რომლის მოგებისათვის მზად იყვნენ საკუთარი სიცოცხლეც კი შეეწირათ. მათ მსოფლიოს ბევრ ადგილას: ჩინეთში, სამარყანდაში, ესპანეთში იმოგზაურეს, რათა კაცობრიობისათვის უკეთ აეხსნათ კეთილი და განერიდათ ადამიანები ცუდი გზისაგან. უმეცრების პერიოდი მეცნიერთა ხანად იქცა, მსგავსად ღამისა, რომელიც თენდება, და მსგავსად ზამთრისა, რომელიც ზაფხულით იცვლება. მეცნიერება და აზროვნება ისე გამდიდრდა, რომ ადამიანის ერთი წვეთი წყლისგან, ჩიტების უბრალო კვერცხისგან, ხეების სულ რაღაც პატარა თესლისგან გაჩენის შესახებ მსჯელობა და მისი გამოკვლევა დაიწყო. ცხოვრება მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებაზე იქნა ინდექსირებული. სიკეთის, ურთიერთ სიყვარულის გრძნობები და სამართლიანობის დაცვა ამაღლდა და მწვერვალს მიაღწია.





წმინდა შუამავლის თანამიმდევართა ცხოვრებაში ყველაზე სასიამოვნო დრო და წუთები იყო მაშინ, როცა ადამიანებს სწორ, ჭეშმარიტ გზას, ალლაჰის გზას უხსნიდნენ. მაშინაც, როცა მტარვალებს შუამავლის საჰაბე ანუ თანამიმდევარი ჩამოსახრჩობად მიჰყავდათ და სამ წუთს აძლევდნენ იმისათვის, რომ ბოლო სიტყვა ეთქვა, მას ესეც უხაროდა და ამბობდა:

„ე. ი. ჭეშმარიტებისაკენ მოსაწოდებლად სამი წუთი კიდევ მაქვსო".

ასე რომ, წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) საჰაბეებმა ე.ი. თანამიმდევრებმა ყურანთან ერთად ყურანის გზით იცხოვრეს და ამ გზაზე ისტორიაში უბადლო მაგალითები დატოვეს, თუმცა მათ ამ გზაზე ბევრი ტანჯვა, წამება, დამცირება და ჩაგვრა იგემეს, მაგრამ ისინი მაინც მტკიცედ იდგნენ ჭეშმარიტების გზაზე და არ უღალატიათ მისთვის. ალლაჰის აიათების მიხედვით, ცხოვრებისათვის მათ არ დაუზოგიათ თავიანთი ქონება, სიმდიდრე, სიცოცხლე და თუ საჭირო იქნებოდა, ტოვებდნენ თავიანთ სამშობლოს და სახვადასხვა ქვეყნებშიც კი იხვეწებოდნენ, რათა გადაერჩინათ და სწორად აეხსნათ ალლაჰის ჭეშმარიტება.

მათ სულის სიღრმემდე გაითავისეს ყველა აიათის მოთხოვნა და მის მიხედვით ცხოვრობდნენ. მათ ყველაზე კრიტიკულ მომენტშიც კი ალლაჰის სიტყვებისთვის არ უღალატიათ. წმინდა შუამავალმა ერთ-ერთი ბრძოლის დროს, ლოცვის წინ, თავისი თანამიმდევარი აბბადი და ამმარი დარაჯებად განაწესა. აბბადს ლოცვის დროს სამი ისარი ჰქონდა მოხვედრილი. როცა მის მეგობარს, ამმარს, ამის შესახებ ამცნო, ამმარმა უთხრა: „პირველი ისარი რომ მოგხვდა, რატომ არ გამაგებინე?"

მან უპასუხა: „ყურანიდან ერთ-ერთ სურას ვკითხუ-



ლობდი, მის დამთავრებამდე ლოცვის მიტოვება არ მინდოდა, მაგრამ ისრების სროლა, რომ გაგრძელდა, ლოცვა მოვშალე, ალლაჰს გეფიცები, ალლაჰის შუამავალს დაცვა რომ არ ებრძანებინა და მე ეს ბრძანების შეუსრულებლობად არ ჩამთვლოდა, სიკვდილი მერჩივნა, იმ სურას შუაზე მიტოვებასა და ლოცვის მოშლას“.[14]

შუამავლის საჰაბეები ყურანის ჭეშმარიტების მიხედვით ცხოვრობდნენ. რწმენისათვის ნამოქმედარი ყველა საქმე და ზეცით მოვლენილი აიათები მათ სიამოვნებას ჰგვრიდა. ამიტომაც მათი ყველა ნაღვაწი ყურანის სიწმინდის გავრცელება და მისი გზით სვლა იყო. ერთ-ერთი თანამიმდევარის ცოლი, როცა ქორწინდებოდა, თავის ქმარს მიჰრის,[15] მისი მხრიდან, საფასურად რაც იცოდა ყურანისა, მხოლოდ მის სწავლებას ითხოვდა. ეს ფაქტი კიდევ ერთი გამოვლინებაა მათი რწმენის სიმტკიცისა.

ის ადამიანები თბილ ლოგინს ლოცვაში ღამის გატარებას, ალლაჰის გზაზე მგზავრობასა და ყურანის კითხვას ამჯობინებდნენ. თუ ჩაივლიდით მათი სახლების გვერდით, შუა ღამეც რომ ყოფილიყო, მათი სახლებიდან, როგორც ფუტკრის ბზუილი, ისე ისმოდა მათი ღვთისმსახურების ხმა. წმინდა შუამავალი მათ ყველაზე კრიტიკულ მომენტშიც კი ყურანს ასწავლიდა.

ენესი გადმოგვცემს:

„აბუ ტალჰა ერთ დღეს წმინდა მუჰამმედ (ს.ა.ს) შუამავალთან მივიდა და რა იხილა, წმინდა შუამავალი თავის თანამიმდევართაგან რამდენიმეს ყურანს ასწავლიდა. წმინდა შუამავალი შიმშილისგან ისე შეწუხებულიყო, რომ მუცელზე ქვა მიეკრა“.[16]

14. აბუ დავუდი, თაჰარეთ, 78/198: აჰმედ,III, 344: იბნი ჰიშამ,219: ვაქიდი,I,397.
15. მიჰრი: სავალდებულო გადასახადი, ქმრისაგან ცოლის მიმართ.
16. ებუ ნუაიმი, ჰილიე 1, 342.





დიახ, ისინი მხოლოდ ალლაჰის მიერ ბოძებული წიგნის კითხვითა და სწავლებით იყვნენ დაკავებულნი.

თანამიმდევრებმა წმინდა მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს.) მიბაძეს და ყურანი ზეპირად ისწავლეს. ამიტომ ძალიან მოკლე დროში მედინას ქუჩები ჰაფიზებით [17] აივსო.

ასეთი იყო „ბედნიერების ხანა“.

ამ ქვეყანაზე ყველა ფსიქოლოგი, სოციოლოგი, პედაგოგი, სოციოანთროპოლოგი, ინჟინერი, ფილოსოფოსი ერთად რომ შეიკრიბნენ, „ბედნიერების ხანის“ ასეთი მაღალზნეობრივი საზოგადოების მსგავს სულ პატარა საზოგადოებას თუ შექმნიან ნეტავი? განა შესაძლებელია? ფარაბის ოცნებაში ჩამოყალიბებული იდეალური საზოგადოება „მედინეთულ ფადიილაც“ კი მხოლოდ ოცნებად დარჩა.

17. **ჰაფიზი:** პიროვნება, რომელმაც თავიდან ბოლომდე ზეპირად იცის ყურანი.





## ალლაჰის შუამავლისადმი სიყვარულის მგზნებარე სიმღერები

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ალლაჰი ლოცავდეს და ჰფარავდეს მას) წყალობისა და სიყვარულის ის ერთადერთი წყაროა, რომელიც ადამიანს ალლაჰისადმი სიყვარულის ზღვასთან მიიყვანს, ვინაიდან მუჰამმედ შუამავლისადმი სიყვარული, ალლაჰისადმი სიყვარულს, მისდამი მორჩილება –– ალლაჰისადმი მორჩილებას, მისდამი ურჩობა კი ალლაჰისადმი ურჩობას ნიშნავს.

ალლაჰი წმინდა ყურანში ასე ბრძანებს:

**„უთხარი (მუჰამმედ): თუ ალლაჰი გიყვართ, მაშ, მომყევით მე, რათა ალლაჰმა შეგიყვაროს თქვენ და შეგინდოს ცოდვები თქვენი!..“[18]**

ერთღმერთიანობის დამადასტურებელ სიტყვაში, „ქელიმეი თევჰიდში“ „ლაა ილააჰე ილლალლააჰ“ (არ არსებობს სხვა ღმერთი, გარდა ალლაჰისა) ფრაზას, – – „მუჰამმედუნ რასულულლააჰ“ (მუჰამმედი ალლაჰის შუამავალია), –– ფრაზა მოსდევს. *„ქელიმეი თევჰიდისა“* და სალავათის ყოველი წარმოთქმა ალლაჰისადმი სიყვარულისა და სიახლოვის გამოხატულებას წარმოადგენს. ამქვეყნიური და იმქვეყნიური ბედნიერება და ირგვ-

18. სურა ალი-იმრანი, აიათი 31.





ლივ სულიერების შთანერგვა, მისდამი სიყვარულის გამოხატულებით მიიღწევა. სამყარო ღვთიური სიყვარულის გამოვლინებაა. მისი წარმოშობის ძირითად მიზეზს წარმოადგენს *„შუქი მუჰამმედისა“* და ალლაჰის წინაშე პირნათლად წარდგომის ერთადერთი გზაც მისდამი სიყვარულია.

ღვთისმსახურებაში სულიერება, საქციელის დახვეწილობა, ზნეობა, თავაზიანობა, მიმტევებლობა, გულის სიფაქიზე, იერსახეთა შუქოვნება და სილამაზე, მკაფიო და კეთილხმოვანი მეტყველება, გრძნობათა სინატიფე, შორსმჭვრეტელობა, ერთი სიტყვით, ყოველგვარი მშვენიერება უძვირფასესი შუამავლისადმი სიყვარულის გულებში შთამნერგავი ბრწყინვალებაა.

რაოდენ ლამაზად ამბობს წმინდა მევლანა:

„გულო ჩემო! ნამდვილი ზეიმი, წმინდა მუჰამმედ შუამავალთან შეხვედრაა. ვინაიდან სამყაროს სინათლე, იმ უძვირფასესი ადამიანის სილამაზის შუქისგანაა.“

ამიტომაცაა, რომ მუჰამმედ შუამავლის სამაგალითო ცხოვრების კვალდაკვალ მიყოლა, ალლაჰის კმაყოფილების და სიყვარულის დამსახურების საწინდარია. მორწმუნე ვერ მიაღწევს ისლამის მიერ დასახულ იდეალურობას, რომელსაც „სრულყოფილი ადამიანი“ ჰქვია, ვიდრე არ გაივლის მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) ღვთისმსახურებასა და საქციელში გამოვლენილი სუნნეთის გზას. ისლამის მიერ მიზანდასახული, „სრულყოფილი ადამიანის“ მოდელი მუჰამმედ შუამავლის პიროვნებაშია განსახიერებული. ალლაჰმა იგი მოავლინა, როგორც წყალობა სამყაროსათვის და სამაგალითო პიროვნება სრულიად მორწმუნეთათვის.

მას, ალლაჰის მიერ ჩვენს – ადამიანთა – მიმართ სიყვარულში, პირობის ტოლფასი მნიშვნელობა ენიჭე-

ბა, მუჰამედ შუამავლისადმი სიყვარული და მორჩილება ღმერთის სიყვარულისა და მორჩილების ტოლფასია. ეჭვგარეშეა, რომ სააქაო და საიქიო ბედნიერების მიღწევის საწყისი, სულითა და გულით მუჰამმედ შუამავლისადმი სიყვარული და მისი გულის სამყაროდან წილის მიღებაა. ვინაიდან, ჩვენთვის ერთადერთ „სამაგალითო პიროვნებაზე" –ალლაჰის შუამავლზე კვალდაკვალ მიყოლის შესახებ უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში ბრძანებს:

**„...რაც შუამავალმა მოგიტანა თქვენ, ის მიიღეთ! და რაც აგიკრძალათ, განერიდეთ მას და გეშინოდეთ ალლაჰისა! რადგან ალლაჰი მკაცრი სასჯელის მიმგებია."[19]**

**„მორწმუნენო! დაემორჩილეთ ალლაჰს და დაემორჩილეთ შუამავალს და ნაღვაწი თქვენნი ფუჭად არ ჩაგივლით."[20]**

**„და, ვინც ემორჩილება ალლაჰს და (მის) შუამავალს, აი, ისინი იქნებიან მათ ერთად, ვინც კეთილყოფილჰქმნა ალლაჰმა – შუამავალთაგან, მართალთაგან, მოწამეთაგან, კეთილშობილთაგან. და რაოდენ მშვენიერნი არიან ისინი სამეგობროდ!"[21]**



უზენაესი ალლაჰის მიერ გარდმოვლენილი ღვთიური ბრძანება – წმინდა ყურანი, მუჰამმედ შუამავლის გულის სიღრმიდან არის ნაჩვენები თავის მიმდევართათვის. ჩვენც რომ საჰაბეების მსგავსად, ის უდიდესი ბედნიერება გვრგუნებოდა და მისი გული ამოგვეკითხა, ღვთიურ მშვენიერებათა, ბრძანებათა, აკრძალვათა, ცოდნისა და

19. სურა ჰაშრი 7.
20. სურა მუჰამმედი, აიათი 33.
21. სურა ნისა, აიათი 69.

სიბრძნის მის გულში გამოვლინება გვეხილა, ღვთიური სიტყვის მისი გულიდან გამოვლინებისა და განმარტების ამოკითხვა რომ შეგვძლებოდა, მაშინ ჩვენი გულები ისევე იტრიალებდა ფარვანასავით მის ირგვლივ, როგორც მუჰამმედ შუამავლისადმი (ს.ა.ს) შეყვარებულები იმ ბედნიერების ხანაში.

წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) ბრწყინვალება კაცობრიობისთვის სიყვარულშემკობილი თავშესაფარი და ხვავ-ბარაქას წყაროა. ბრძენმა ადამიანებმა იციან, რომ სწორედ მუჰამმედ შუამავლისადმი (ს.ა.ს) ღმერთისმიერი სიყვარულია მიზეზი ყოველივე არსებულის შექმნისა. აქედან გამომდინარე, შეიძლება გავიაზროთ, რომ მთელი სამყარო მუჰამმედ შუამავლისადმი (ს.ა.ს) ღვთისმიერი საჩუქარია. მთელი სამყარო მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) პატივისთვისაა გაჩენილი, მასზეა მიძღვნილი. ვინაიდან ის არის პიროვნება, რომელსაც უზენაესი ალლაჰი მიმართავს: „ჩემო საყვარელო“.[22]

რა ბედნიერნი არიან მორწმუნენი, რომლებიც თავიანთ გულებს ალლაჰისა და მისი შუამავლისადმი სიყვარულს უთმობენ და ძალა შესწევთ, იგი აღამაღლონ ყოველგვარ სიყვარულზე მაღლა!..

მუჰამმედისეული ჭეშმარიტებისადმი დაახლოება სიყვარულით უფროა შესაძლებელი, ვიდრე გონებით.

რაბიულევველის თვეში, როცა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) ქვეყნიერებას მოევლინა, ცანი გაიღო, როგორც მოწყალება და შეწყალება მორწმუნეთათვის.

წყაროები გვამცნობს, რომ მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) ერთ-ერთი ძიძათაგანი იყო იღბლიანი ქალბატონი სუვაიბა. ეს ქალბატონი იყო მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს)

22. თირმიზი, მენაქიბ, 1/3616: დარიმი, მუყადდიმა, 8: აჰმედ, VI,241: ჰეისემი, IX, 29.
23. ჰალები,I,138.

დაუძინებელი მტრის, აბუ ლეჰების, მხევალი.

სუვაიბამ აბუ ლეჰებს ძმისშვილის დაბადება ახარა, მან კი გვარიშვილური მედიდურობითა და სიამაყით ეს ქალი მონობიდან გაათავისუფლა.[23]

გვარიშვილური სიამაყით გამოწვეული სიხარულიც კი აბუ ლეჰებისთვის ორშაბათობით ღამ-ღამე წამების შემამსუბუქებელი აღმოჩნდა.

აბბასი მოგვითხრობს:

ჩემი ძმის გარდაცვალებიდან ერთი წლის შემდეგ, იგი სიზმარში ვნახე. ცუდ მდგომარეობაში იყო, ვკითხე:

„როგორ გექცევიან?“

„მუჰამმედის დაბადება, რომ გამიხარდა და სუვაიბა გავათავისუფლე, ამიტომ ორშაბათობით წამება ცოტათი მიმსუბუქდება. ამ დღეს დიდ თითსა და საჩვენებელ თითს შორის, პატარა ხვრელიდან, გამონადენი წყლით ვგრილდები“, – მიპასუხა მან.[24]

იბნი ჯეზერი ამბობს:

„დაფიქრება გვმართებს. თუ მუჰამმედ შუამავლის ისეთ ძლიერ მტერს, როგორიც აბუ ლეჰებია, ალლაჰის შუამავლის დაბადების დღეს, მხოლოდ გვარიშვილური მედიდურობით განცდილი სიხარულის გამო ჯოჯოხეთში წამება უმსუბუქდება, მაშ, ალლაჰის წინაშე როგორ წყალობას ეზიარება მორწმუნე, რომელიც წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) დაბადების ღამისადმი საპატივცემულოდ, მისდამი სიყვარულით გულმოწყალებას გაიღებს და სუფრას გაშლის?! ალლაჰის შუამავლის დაბადების თვეში ყოველგვარი სასიკეთო საქმე უნდა ვაკეთოთ, ხშირად უნდა გავმართოთ საუბრები სასულიერო საკ-

24. იბნ ქესირ,ალ-ბიდაია,კაირო 1993,II,277: იბნ სა’დ,I,108,125.

ითხებზე. ამ წმინდა თვის სულიერებისაგან სარგებლობის მიღებისთვის, ხალხს წვეულებები უნდა გავუმართოთ, ღარიბს, უქონელს, ობოლს, უმწეოსა და უპატრონოს მიმართ სიკეთე ვქმნათ და მათ მწუხარე გულებს სიხარული მივანიჭოთ, მოწყალებით გავახაროთ ისინი, ყურანი ვიკითხოთ და მათაც ვაკითხოთ...“

## შუამავლისადმი საჰაბეთა მიერ გამოხატული სიყვარული

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს.) თავისი სანიმუშო, სპეტაკი ცხოვრებით იმდენად შეაყვარა თავი თავის თანამიმდევრებს, რომ მისი აღწერა ჩვენს მიერ შეუძლებელია. ამას მხოლოდ მაშინ შევძლებთ, როცა ჩვენც ისეთივე ძალით გვეყვარება, როგორც მათ უყვარდათ იგი. ასეთი მტკიცე სიყვარულით სხვის გულში დამკვიდრება, მხოლოდ ალლაჰის მიერი სიყვარულისა და მისგან მონიჭებული სიკეთის საფუძველზეა შესაძლებელი.

საჰაბეები (თანამიმდევრები) მათთვის უსაყვარლესი შუამავლის გარშემო ისე იყვნენ შეკრებილნი, როგორც ცის კამარაზე ვარსკვლავები. ისინი იმდენად ცდილობდნენ მიებაძათ მისთვის, რომ „შუამავალი ასე მოიქცაო“ ამის გამო მის გავლილ გზაზე ცდილობდნენ გავლას, მის გაჩერებულ ადგილზე ჩერდებოდნენ და მის მიერ გამოყენებულ ნივთებზე ხელით შეხებას ცდილობდნენ.

წმინდა შუამავლის თანამიმდევრები იმდენად შეყვარებული იყვნენ თავიანთი შუამავლის მიმართ, რომ ზოგი მათგანი ამას გულის სიღრმიდან ამოვარდნილი ლექსით გამოხატავდა, ერთ-ერთი ლექსის შინაარსი დაახლოებით ასეთია:

---

25. **ქელიმეი შაჰადეთი**: *ეშჰედუ ენ ლაა ილააჰე ილლალლააჰ ვე ეშჰედუ ენნე მუჰამმედენ აბდუჰუუ ვე რასუულუჰუ* – მოწმე ვარ იმისა, რომ არ არსებობს სხვა ღმერთი გარდა ალლაჰისა და მოწმე ვარ, რომ მუჰამმედი მისი შუამავალი და მონა-მსახურია.





 

„ეგვიპტელებს რომ სმენოდათ წმინდა მუჰამმედის (ს.ა.ს) სილამაზის შესახებ, წმინდა იუსუფის ყიდვისათვის ერთ გროშსაც კი აღარ დახარჯავდნენ. ზულეიხას გამკიცხავი ქალები კი ხელების მაგივრად გულებს დაისერავდნენ".

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს), როგორც **„ქელიმეი შეჰადეთში"**[25] მოცემული, ადამიანია და ალლაჰის მონამსახურია, მაგრამ თავისი ცხოვრებით იგი შუამავალია.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს), სამყაროში გაჩენილთა შორის ურთიერთსიყვარულის შემკრები, ამ სიყვარულის გამფართოებელი და ღვთიური სიყვარულის გამოვლინების ეპიცენტრია. უეჭველია ის, რომ მორწმუნე, როცა თავისთავს წარმოიდგენს წმინდა მუჰამმედ შუამავალის (ს.ა.ს) წინაშე ღვთიური სიყვარულითა და რწმენის სიმტკიცით განმსჭვალული, მაშინ ადგას იგი შუამავალის გზას.

წმინდა მევლანას უბრძანებია:

„ორი ქვეყანა (სააქაო და საიქიო) ერთის გულისათვის იქნა გაჩენილი! „შენ რომ არ ყოფილიყავ, ამ სამყაროს არ გავაჩენდიო!.."ალლაჰისმიერი ბრძანებაა და იფიქრე..."

ამიტომაა, რომ შუამავლისადმი სიყვარული, ადამიანის ორივე ქვეყნად ამამაღლებელი უდიდესი სულიერი გრძნობაა. სწორედ წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) თანამიმდევრებმა მისდამი გამოხატული სიყვარულის საფუძველზე მიაღწიეს იმ უდიდეს საფეხურს.

წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) მიმართ მის თანამიმდევართა მიერ გამოხატული უდიდესი სიყვარულის ერთ ერთი ნიმუში ასეთია:

ჰიჯრეთის (მექადან მედინაში გადასვლის) დროს, როცა შუამავალი და მისი მეგობარი აბუ ბექირი *„სევრის"*





გამოქვაბულში თავისშესაფარებლად მიდიოდნენ, წმინდა აბუ ბექირი ხან წინ გაუსწრებდა, ხანაც უკან ჩამორჩებოდა. წმინდა შუამავალმა ეს რომ შენიშნა,

„აბუ ბექირ, რატომ აკეთებ ასე“? – შეეკითხა.

აბუ ბექირმა მიუგო:

„ალლაჰის შუამავალო! ზოგჯერ ვშიშობ, რომ კერპთაყვანისმცემლებმა უკნიდან არ მოგეპარონ, ამიტომ ზურგს გიმაგრებ. ზოგჯერაც ვეჭვობ, წინ რამე ხაფანგი არ ჰქონდეთ დაგებული, ამიტომ წავდივარ წინ.“

ბოლოს, როგორც იქნა, სევრის გამოქვაბულს მიაღწიეს.

წმინდა აბუ ბექირი:

„ალლაჰის შუამავალო! სანამ გამოქვაბულს არ გავწმენდ, მანამდე შენ აქ მოიცადე! თქვა და გამოქვაბულში შევიდა. გამოქვაბული საგულდაგულოდ გაწმინდა. ყოველი კუთხე ხელით მოსინჯა. თუ სადმე ჭრილს შეამჩნევდა, თავისი ტანსაცმლისგან ნაჭერს მოიხევდა და ხვრელს ამოავსებდა. ასეთნაირად შემოელია მთლიანი წელს ზედა ტანისამოსი და თანაც ერთი ხვრელი დარჩა ამოსავსები, ამასაც თავისი შიშველი ფეხი მიაბჯინა.

„შეგიძლია შემობრძანდე, ალლაჰის შუამავალო“, გამოსძახა მან.

დილას, როცა დღის შუქმა გამოქვაბული გაანათა, შენიშნა წმინდა შუამავალმა, რომ აბუ ბექირს წელს ზევით ტანსაცმელი არ ეცვა.

„აბუ ბექირ, ტანსაცმელს რა უყავი“? შეეკითხა შუამავალი.

26. იხ. იბნი ქესირი, ელ ბიდაე, 3/222-223, ალი ელ-ყარი მირყათ, ბეირუთი 1992, X, 381–382/6034, ებუ ნუაიმ, ჰილიე, I, 33



წმინდა აბუ ბექირმა საღამოს მომხდარი აუხსნა. მის მიერ გამოჩენილმა ასეთმა უდიდესმა თავგანწირულმა ქმედებამ წმინდა შუამავალი განაცვიფრა, მან აღაპყრო ხელები მაღლა და წმინდა აბუ ბექირი ალლაჰის წინაშე დალოცა.[26]

ასევე აღმაშფოთებელი და სამაგალითოა იმ ქალის სულიერი დამოკიდებულება წმინდა მუჰამმედ შუამავლის მიმართ, რომელსაც უჰუდის ომში ორი შვილი, მამა, ქმარი და ძმა დაეღუპა.

უჰუდის ბრძოლის დღეს ქალაქი მედინა საზარელმა ამბავმა შეძრა. „წმინდა მუჰამმედი (ს.ა.ს) მოიკლაო", რომ ითქვა, მთელი ქალაქი ტირილისა და მოთქმის ხმამ მოიცვა. ყველა ქუჩაში გამოვიდა და გამვლელთაგან ნამდვილი ამბის გაგებას ცდილობდა. ენსართაგან ქალბატონ სუმეირას აცნობეს, რომ მისი ორი შვილი, მამა. ქმარი და ძმა შეჰიდად დაეცნენ ბრძოლის ველზე. ამ უდიდესი მოთმინების მქონე ქალბატონმა მისიანების დაღუპვას ყურადღებაც კი არ მიაქცია, რადგან მას სხვა ვინმე ედარდებოდა, ეს იყო ალლაჰის შუამავალი, რომელიც ასე თავგანწირვით უყვარს ყველა მუსლიმანს:

„შუამავალი სად არის, ნუთუ რამე მოუვიდა მას"? გაიძახოდა იგი.

თანამიმდევრებმა უპასუხეს:

„მადლობა ალლაჰს, რომ კარგადაა, იგი ცოცხალია და თავს კარგად გრძნობს".

„ის თუ ჩემი თვალით არ ვნახე, გული არ დამშვიდდება, დამანახეთ ალლაჰის შუამავალი, გთხოვთ"! იძახდა ქალბატონი სუმეირა.

როცა მას აჩვენეს ალლაჰის შუამავალი, სუმეირა მივ-

27. მუსლიმი, ბირრ, 163




იდა მასთან და ასე მიმართა:

„ჩემი დედაცა და მამაც გენაცვალოს, ალლაჰის შუამავალო! შენ რომ ცოცხალი ხარ, სხვა აღარაფერი მაჯავრებს მე“![27]

ენეს ბინ მალიქი გადმოგვცემს:

წმინდა შუამავალთან ერთი კაცი მოვიდა და შეეკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! ყიამეთი (ქვეყნიერების დასასრული) როდისაა?

წმინდა შუამავალმა კითხვითვე უპასუხა:

„ყიამეთისთვის (ქვეყნიერების დასასრულისათვის) რა მოიმზადე“?

„ალლაჰისა და მისი შუამავლის სიყვარული“. მიუგო მან.

ამის გაგონებაზე წმინდა შუამავალმა მიუგო:

„რადგან ასეა, შენ იმათთან ერთად იქნები, ვინც გიყვარს“.

ენესი გადმოგვცემს:

„ისლამის მიღების შემდეგ ისე არაფერს გავუხარებივართ, როგორც გაგვახარა წმინდა შუამავლისგან ამ სიტყვების გაგონებამ: „შენ უთუოდ იმასთან ერთად ხარ, ვინც შენ გიყვარს“. მეც ალლაჰი, მისი შუამავალი, აბუ ბექირი და ომარი მიყვარს, რამდენადაც ვერ ვასრულებდე მათ ნამოქმედარს. მაინც ვიმედოვნებ, რომ მათთან ერთად ვიქნები“.[28]

წმინდა მუჰამმედ შუამავალის (ს.ა.ს) გარდაცვალებისას, თანამიმდევარნი მწუხარებისაგან ისე იწვოდნენ,

28. მუსლიმი ბირრ, 163

როგორც ცეცხლმოკიდებული სანთელი. იმ დღეს შუამავლის გარდაცვალების გამო გამოწვეული სევდა ყველას გულში ხანძარივით ბობოქრობდა,გონებადაკარგული თანამიმდევარნი თავიანთ თავს აღარ ეკუთვნოდნენ. მუდამ სხვებისათვის სამაგალითო წმინდა ომარიც კი აღშფოთდა, გაოგნდა და ჭკუიდან გადასულივით იწყო საუბარი. უდიდესი ჯაფა და ძალისხმევა დასჭირდა წმინდა აბუ ბექირს ხალხის დასამშვიდებლად. თანამიმდევარნი ტიროდნენ, შფოთავდნენ და მოსთქვამდნენ, მაგრამ როდი იყვნენ გასამტყუნი. ისინი ამიერიდან ვეღარ იხილავდნენ იმ უდიდეს პიროვნებას, რომელიც საკუთარ სულს ერჩივნათ და თვალის ჩინივით უფრთხილდებოდნენ. სწორედ ამის გამო გამოწვეული ნაღველით აღვსილმა აბდულლაჰ ბინ ზეიდმა ხელები აღაპყრო და წარმოსთქვა:

„ღმერთო ჩემო! რა იქნება,დამიბრმავე თვალები,რადგან ჩემთვის ყველაზე საყვარელი შუამავლის გარდაცვალების შემდეგ ნუღარაფერს დავინახავ!“.....

წმინდა აბუ ბექირი, წმინდა შუამავალის გარდაცვალების შემდეგ, როცა ჰადისის გადმოცემას იწყებდა, შუამავალი აგონდებოდა და გულამოსკვნილი ტიროდა, საუბარი უძნელდებოდა.

წმინდა აბუ ჰურაირა მის ამ მდგომარეობას ასე გადმოგვცემს:

„ერთხელ წმინდა აბუ ბექირი მინბერზე ავიდა და წარმოსთქვა:

„იცით, რომ ალლაჰის შუამავალი გასულ წელს თქვენს შორის იყო და ამ ადგილზე იდგა, სადაც ახლა მე ვდგავარ.....“ თქვა და ატირდა, შემდეგ ეს სიტყვები კვლავ გაიმეორა, კვლავ ატირდა. მესამეჯერ სცადა გაეგრძელებინა სიტყვა, მაგრამ ამჯერადაც აუჩუყდა გული და ატირდა“





მიუხედავად იმისა, რომ წმინდა აბუ ბექირი შუამავლის სიცოცხლეში მუდამ მასთან იყო, მაინც ყოველთვის მისდამი ნატვრას განიცდიდა. მისი გარდაცვალების შემდეგ კი ეს ნატვრა გაუმრავალკეცდა და მუდამ მასთან მისვლას ნატრობდა.

შუამავლის ქალიშვილი წმინდა აიშე გადმოგვცემს:

„მამაჩემი აბუ ბექირი, როცა სიცოცხლის ბოლო დღეებს ითვლიდა, შეგვეკითხა: დღეს რა დღეა? ორშაბათი, ვუპასუხეთ ჩვენ. ამაღამ თუ მოვკვდი, ხვალამდე ნუ მომაცდენთ, დამასაფლავეთ, რადგან ჩემთვის ყველაზე საყვარელი დღე და ღამე ისაა, რომელიც ალლაჰის შუამავალთან უფრო ახლოსაა. (ე.ი. მასთან ყველაზე ადრე მისვლის დროა ჩემთვის უკეთესიო) ბრძანა მან“.[29]

შუამავლის მიმდევრები იმდენად შეყვარებული იყვნენ მასზე, რომ იმ ავადმყოფთა მდგომარეობას შეჰნატროდნენ, რომლებიც დღეს თუ ხვალ ამქვეყნიდან გაემგზავრებოდნენ და იმედოვნებდნენ საიქიოში შუამავლის ხილვას, თანამიმდევრები მათი მეშვეობით საყვარელ შუამავალს სალამს უგზავნიდნენ.

ალლაჰის შუამავალზე გულით შეყვარებული საჰაბეები უდიდეს სიამოვნებას განიცდიდენ, როცა შუამავლის განვლილი ცხოვრებიდან ეპიზოდებს ისმენდნენ.

საჰაბეთაგან ბერრა გადმოგვცემს;

მამამისი ყოველთვის ცდილობდა, შუამავალის ცხოვრებისეული ეპიზოდების მოსმენის საშუალება გამოენახა.

„ერთხელ წმინდა აბუ ბექირმა მამაჩემისგან ცამმეტ დირჰემად უნაგირი იყიდა და მამას უთხრა: „ბერრას უთხარი, ეს ჩემს სახლში მიიტანოსო“.

29. აჰმედ ბინ ჰანბელ,1,8







მამამ მიუგო: „სანამ იმ ამბავს არ მომიყვები,როცა შენ ალლაჰის შუამავლის ერთად მექადან მედინაში გადადიოდი და კერპთაყვანისმცემლები მოსაკლავად გსდევდნენ, მანამდე ვერ წახვალო“.

წმინდა აბუ ბექირმა დაიწყო:

„გამოქვაბულიდან გამოვედით და გზას გავუყევით. იმ ღამეს და მეორე დღეს შეუჩერებლად ვიარეთ. შუადღისას, ეგება სადმე ჩრდილი ვიპოვო მეთქი, გარშემო თვალი მოვავლე. ერთი დიდი ქვა დავინახე, რომელსაც პატარა ჩრდილი ჰქონდა. ჩრდილის ადგილი უმალვე მიმოვასწორე, საგები გავაგე და დაბრძანდით, ალლაჰის შუამავალო, ცოტათი მაინც დაისვენეთ მეთქი, ვუთხარი.

წმინდა შუამავალი დასასვენებლად წამოწვა, მე კი უდაბნოს ვათვალიერებდი, ხომ არავინაა მგზავრი – მეთქი. ამ დროს მწყემსი დავინახე,რომელსაც ფარა ქვისაკენ მოჰყავდა, ისიც ჩემსავით ჩრდილს ეძებდა.

„ვისი მწყემსი ხარ შენ?“ ვკითხე. ყურაიშთაგან ერთერთი კაცის სახელი მითხრა, რომელსაც ვიცნობდი.

„ცხვრებში თუ არის რომელიმე მეწველი? ვკითხე.

„დიახ,“ – მაშინ ცოტა რძეს თუ მოგვიწველი?, რა თქმა უნდა, წინასწარ გავაფრთხილე, მოწველამდის ცხვრისთვის ჯიქანი მოეწმინდა და დაებანა ხელები. გარკვეული რაოდენობის რძე ჩამოწველა და მომცა. უმალვე შუამავალს მივუტანე, მას ახალად გაღვიძებოდა, რძე დალია, შვებით ამოვისუნთქე.“[30]

წმინდა შუამავლის თანამიმდევრები მის მიმართ იმდენად განმსჭვალული იყვნენ პატივისცემით, თავაზიანობითა და სიყვარულის გრძნობით, რომ ზოგიერთები თმას-

30. ბუჰარი, ასჰაბუნ-ნები,2: აჰმედ ბინ ჰანბელ,1,2
31. აბუ დავუდი, სალაათ,28/501




აც კი არ იკრეჭდნენ იმის გამო,რომ შუამავალს მათთვის თავზე ხელი ჰქონდა გადასმული.[31]

თანამიმდევართა ცოლები თავიანთ შვილებს იმის გამო უჯავრდებოდნენ,თუ რომელიმე მათგანი რამდენიმე დღის განმავლობაში შუამავალს არ მოინახულებდა. ჰუზაიფას რამდენიმე დღის განმავლობაში შუამავალი არ ენახა, ამიტომ დედამისმა სასტიკად დატუქსა. თვითონ ჰუზაიფა გადმოგვცემს:

,,დედაჩემმა მკითხა:

ბოლოს როდის ნახე ალლაჰის შუამავალი?

-რამდენიმე დღის წინ. ვუპასუხე მე.

ამის გაგონებაზე დედა გამიჯავრდა. მე კი მის დასამშვიდებლად საჩქაროდ მივუგე:

გაჩერდი, მეტს ნუ გამიწყრები, ახლავე წავალ შუამავალთან, მასთან ერთად საღამოს ნამაზს ვილოცავ და ვსთხოვ, ჩემთვის და შენთვის პატიება ითხოვოს ალლაჰისაგან‘‘[32]

შუამავლის გარდაცვალების შედეგად გამოწვეული მწუხარება მძიმე და გაუსაძლისი იყო შუამავლის მუეზზინის წმინდა ბილალისათვის. იგი ვეღარც კი მეტყველებდა, ქალაქი მედინა მისთვის საპყრობილედ იქცა.

ჰალიფა წმინდა აბუ ბექირს სურდა ის მშვენიერი ხმა გაეგონა, რომელიც შუამავლის სიცოცხლეში ლოცვაზე მოწოდებისას ისმოდა. მან ბევრი ეხვეწა ბილალს, შუამავლის ხსოვნისათვის ერთხელ მაინც ეკითხა ეზანი. ბილალის პასუხი ასეთი იყო:

,,აბუ ბექირ! მე თუ მკითხავ,უმჯობესი იქნება თუ მაპატიებ და არ დამაძალებ,რადგან შუამავლის გარდაცვა-

32. თირმიზი, მენაქიბ,30/3781,აჰმედ,5,391-392





ლების შემდეგ ძალა არ შემწევს, შევასრულო თქვენი თხოვნა“.

წმინდა აბუ ბექირს სურდა ის მონატრება გაექარწყლებინა, რომელიც მასში გამოწვეული იყო შუამავლისაგან განშორების გამო:

„თანამიმდევართათვის ნუთუ არ კმარა შუამავლთან განშორების ტკივილი, ბარემ  გაიგონონ მისი მუეზზინის ხმა!“ თხოვდა იგი.

ბილალმა აბუ ბექირს ხათრი ვეღარ გაუტეხა. გადაწყვიტა, დილის ლოცვაზე მოეხმო ხალხი. იგი დიდი მოწიწებით მივიდა მეჩეთში, მაგრამ მას თვალწინ გადაეშალა შუამავალთან ერთად გატარებული ცხოვრება, გული აუჩუყდა, სიტყვები ყელში გაეჩხირა, ტირილი მოერია და უკან გამობრუნდა.

წმინდა ბილალისათვის მედინაში ცხოვრება გაუსაძლისი გახდა. იგი დაუყოვნებლივ დამასკოში წავიდა იმ გადაწყვეტილებით, რომ მიიღებდა მონაწილეობას სარწმუნოებრივ ბრძოლებში და დაეცემოდა წმინდად, ეს კი სულ ახლო დროში სურდა მას, რადგან შუამავლის გარეშე ცხოვრება მისთვის ტყვეობა იყო. მან მრავალ ბრძოლაში მიიღო მონაწილეობა, მაგრამ საოცარი ის იყო, ყოველთვის საღ-სალამათი გამოდიოდა ბრძოლის ველიდან. ერთხელ დამასკოში შავი ჭირი გავრცელდა, რამაც ოცდახუთი ათასი ადამიანის სიცოცხლე შეიწირა. წმინდა ბილალი აქაც ცოცხალი გადარჩა, თვითონ კი სიკვდილს ნატრობდა.

ერთხელ სიზმარში ალლაჰის შუამავალი ნახა, რომელმაც უთხრა:

„რას ნიშნავს ამდენი ხნით განშორება ბილალ! ნუთუ აღარ დადგა ჩემთან მოსვლის დრო?“ ბილალს დაღონ-

ებული გაეღვიძა. საჩქაროდ საგზალი მოიწყო და შუამავლის საფლავის მოსანახულებლად მედინას გზას გაუყვა. მედინაში ჩავიდა, შუამავლის საფლავთან მივიდა და გულამოსკვნილი ატირდა, ამ დროს შუამავლის საყვარელი შვილიშვილები, ძმები ჰასანი და ჰუსეინიც მივიდნენ. ბილალმა, როცა ისინი დაინახა, თვალწინ შუამავალი წარმოესახა, რომელიც ამ ორ პატარას სამოთხის სურნელებას უწოდებდა. მან ისინი გულში ჩაიკრა და ნახევრად გონებადაკარგულმა ტირილს უმატა.

შუამავლის შვილიშვილებმა მას ეზნის კითხვა სთხოვეს. ბილალმა კითხვა დაიწყო. მედინა თითქოსდა შეტორტმანდაო, ყველას ყურადღება ნაცნობმა ხმამ მიიპყრო. „ ეშჰედუ ენნე მუჰამმედენ-რასუულულლააჰ“ – თქმისას მედინაში მყოფი დიდი თუ პატარა შუამავალის მეჩეთში მივიდა. მათ წარმოსახვაში შუამავალი გაცოცხლებულიყო. შუამავლის გარდაცვალების შემდეგ ხალხს არასოდეს უტირია ისე, როგორც იმ დღეს მოსთქვამდა.[33]

განუზომელი სიყვარულით შუამავალზე შეყვარებული ბილალი სამოც წელს გადაცილებული დამასკოში გარდაიცვალა. სიკვდილის წინ თქვა:

„ხვალ ალლაჰის ნებით, ჩემს საყვარელ მეგობრებს; წმინდა მუჰამმედ შუამავალსა (ს.ა.ს) და მის მიმდევრებს შევხვდებიო“.

მისი ცოლი ქმრის სიტყვების გამო მოსთქვამდა, წმინდა ბილალის სიხარულს კი საზღვარი არ ჰქონდა.[34]

საჰაბეების მიერ მისდამი გამოხატული უდიდესი სიყვარულის გრძნობა, მათ მიერ შუამავლის სიტყვების (ჰადისების) გადმოცემის დროსაც იგრძნობა. თუ რომელიმე

33. იბნი ქესირ, უსდულ-ღაბე, I,244-245
34. ზეჰები, სიერი, I,359
35. ბუჰარი, მენაქიბ, 25





თანამიმდევარი შუამავლის სიტყვების გადმოცემას დააპირებდა, მას მუხლები აუკანკალდებოდა, რადგან შიშობდა, უნებლიედ შეცდომა არ დაეშვა ნათქვამის პირდაპირ გადმოცემაში. როცა იტყოდნენ „ალლაჰის შუამავალმა ასე ბრძანაო“, შიშობდნენ, სიტყვათა წყობაში ზედმეტნაკლებობა არ ყოფილიყო, ცოდვა არ ჩაედინათ, ამიტომ ამბობდნენ: „ალლაჰის შუამავალმა ამის მსგავსად, ან დაახლოებით ასე ბრძანაო“.[35]

ის ისეთი შუამავალი იყო, რომ მეჩეთში ჰუთბის საკითხავად გამოყენებული ხურმის კუნძიც კი მისგან განშორების გამო ატირდა, უწყლოდ დარჩენილ თანამიმდევართათვის მისი თითებიდან უდიდესმა ალლაჰმა წყაროები გადმოადინა, ლოცვისათვის განბანვის დროს გამოყენებული წყალი (მორჩენილი), ვინც დალია, ავადმყოფობისაგან განიკურნა, ვინც მასთან ერთად სუფრასთან იჯდა, მისი ლუკმებისგან ალლაჰის დიდება გაიგონა.

განკითხვის დღეს კაცობრიობის წინამძღვარი ის არის,

ცოდვილების ქომაგი, იმ დღეს, ის არის,

თანამიმდევრების გამო ცრემლის დამღვრელი ის არის,

ლივაულ ჰამდი (ქება-დიდების დროშა) განკითხვის დღეს მას უნდა ეჭიროს,

ყველა შუამავალი იმ დროშის ჩრდილში შეიკრიბება.

ჯენნეთის (სამოთხის) კარების გამხსნელი პირველი ხელი, იმ წმინდა შუამავლის ხელია.

36. ბუჰარი, მენაქიბ, 25





## თანამიმდევართა შემდგომი ადამიანების შუამავლისადმი გამოხატული სიყვარული

სამყაროსათვის წყალობად მოვლენილი წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) მიმართ გამოხატული უდიდესი სიყვარულის გრძნობა, მათ შემდგომაც, დღემდის უცვლელია მუსლიმანთა გულებში. ამქვეყნიურ-იმქვეყნიური ბედნიერების მიღწევა მხოლოდ მისდამი სიყვარულითა და მის მიერ განვლილი ცხოვრების გზაზე სვლითაა შესაძლებელი.

ალლაჰის შუამავალი მისდამი სიყვარულით განმსჭვალული ადამიანების ქვეყნიერების დასასრულამდე არსებობის შესახებ ასე ბრძანებს:

*„ჩემს მიმდევართაგან, ყველაზე მეტად ვისაც ვუყვარვარ, ნაწილი ჩემს შემდგომ მოევლინებიან სამყაროს, ისინი ჩემს დანახვას საკუთარ ქონებასა და ოჯახებსაც კი ანაცვალებენ“.*[37]

**უდიდესმა ალლაჰმა ჩვენ, უმწეონი, ამ ჰადისში ნაგულისხმევ ხალხთა შორის გვამყოფოს, აამიინ!..**

შუამავლის მიმართ გამოხატული სიყვარული თუ რაოდენ ძლიერი და მოთმინების მომგვრელია მორწმუნისათვის, ქვემოთ მოცემული მოკლე თავგადასავლით გაიგებთ:

აბდულლაჰ ბინ მუბარაქი მოგვითხრობს:

„იმამი მაალიქის გაკვეთილებს ვესწრებოდი. ალლაჰის შუამავლის მიერ წარმოთქმულ ჰადისებს გადმოგვცემდა, გადმოცემის დროს ძალზე შეწუხებული რომ იყო, სახეზე ემჩნეოდა, დროგამოშვებით ფერი ეცვლებოდა, იტანჯებოდა, მაგრამ ჰადისის გადმოცემას მაინც არ წყვეტდა.

37. მუსლიმ, ჯენნეთი, 12: ჰაქიმი, 4, 95/6991
38. სუიუთი, მიფთაჰულ-ჯენნეჰ, გვ. 52





გაკვეთილის დამთავრების შემდეგ შევეკითხე:

– აბდულლაჰის მამავ! (არაბებში შვილის სახელით მიმართავენ) დღეს შენში რაღაც უცნაურობა შეიმჩნეოდა, მიზეზი რა იყო?

– დიახ, გაკვეთილზე მორიელმა რამდენიმეჯერ დამკბინა, ყოველი კბენა მოვითმინე, ეს მხოლოდ ალლაჰის შუამავლისადმი სიყვარულმა და პატივისცემამ მომათმენინაო“ მიპასუხა მან.[38]

იმამი მაალიქი, შუამავლის მიერ დანაბიჯები მიწის საპატივცემულოდ, ქალაქ მედინაში ცხენზე არ შეჯდა, ფეხსაცმელი არ ჩაიცვა და ფეხშიშველი იარა. იგი, როცა ჰადისიდან რაიმე შეკითხვას დაუსვამდნენ, აბდესს აიღებდა, თავს მოიკრავდა, სურნელოვან სუნამოს წაისვამდა, მაღალ ადგილას დაჯდებოდა და პასუხს შემდეგ გასცემდა. თავისთავი სულიერად ალლაჰის შუამავლის წინაშე წარმოედგინა და საამისოდ ემზადებოდა. იგი, როცა მედინაში ალლაჰის შუამავლის მეჩეთში იმამი იყო, ყოველთვის დაბალ ხმაზე საუბრობდა, რადგან იმავე მეჩეთში განისვენებს წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს). იმდროის ხალიფა მანსურიც კი, როცა მეჩეთში ხმამაღლა დაილაპარაკებდა, შენიშვნას აძლევდა:

„დიდო ხალიფა! ამ ადგილზე ხმას დაუწიე! ალლაჰის მიერ გაფრთხილება იმის შესახებ, რომ „შუამავლის წინაშე ხმა არ აიმაღლოთო“, შენზე უფრო ძვირფასი საჰაბეების მიმართ იქნა გარდმოვლენილი”!..

ასევე იმამმა მაალიქმა: –„მრცხვენია, რომ შუამავლის შთამომავალს იმ ქვეყნად, განკითხვის დღეს, ვედავოო“– თქვა და ქალაქ მედინას მმართველს აპატია, რომელიც უსამართლოდ მოექცა მას.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) თუ ვინმეს მაგალი-

თად აუღია და მისთვის მიუბაძავს, თითოეული მათგანი ცის ვარსკვლავივით კაცობრიობის უმნიშვნელოვანეს პიროვნებად ამობრწყინებულა; მარადიული ბედნიერება და სიმშვიდე მოუპოვებია. მისი თანამიმდევარნი, ჭეშმარიტი მეგობრები და კეთილშობილნი, სწორედ იმოდენა სიკეთესა და ღირსებას იძენდნენ, რამდენადაც მასთან, – სამყაროს ბატონთან, დაახლოება ძალუძდათ.

ნეტავ, რა წილი გვერგო ჩვენ, აბდ ალლაჰ იბნ ზეიდის, ბილალი ჰაბეშის, იმამ ნევევის, სეიდ აჰმედი იესევის და სახვა მსგავსთა გულების რწმენათაგან?.., მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) თანამიმდევართაგან მოყოლებული ჩვენ ამ სიყვარულის გამოვლინებათა განზომილებით უნდა განვჭვრიტოთ ალლაჰის შუამავლისადმი ჩვენმიერი სიყვარულის დონე და განვსაჯოთ, თუ რამდენად ღირსეული მიმდევარნი ვართ, რითაც ჩვენივე სულებს სულიერი გამოცოცხლებისა და გამოფხიზლების საზრდოს მივაწვდით.

ისლამის მაღალაღმატებულ პიროვნებათა მდგომარეობა, რა თქმა უნდა, თავდავიწყებით მორწმუნე პიროვნებებზე აღბეჭდილ განზომილებებს ეხება და ქვეყნიერების დასასრულამდე მორწმუნეთა გულებში მათი ვარსკვლავად მქცევი მუჰამმედ შუამავლისადმი (ს.ა.ს) სიყვარული და მტკიცე მორჩილებაა.

ჩვენ ვიცით, რომ სიყვარული თითქოსდა ორ გულს შორის კავშირის ჯაჭვია. ადამიანმა თავის გულს ეს ბედნიერება აუცილებლად უნდა შესძინოს, რათა კარგი მორწმუნე იყოს. დღესდღეობით ჩვენს თავს არსებული კრიზისი, გულის ამ უნარის დაკარგვითაა გამოწვეული. ამიტომაც უამრავი ღირსებანი და ფასეულობანი წყალში იყრება, ვნებათა ღელვას ეწირება. ცხოვრების დინება და სწრაფვა გამუდმებით ამქვეყნიურია და ვნებებს ემორჩილება, ამიტომაც სულიერი ლტოლვისათვის ვერავინ პოულობს გზას. წარმოსახვითი სიყვარულიდან ჭეშმარიტ



სიყვარულამდე ამაღლება, ლეილა და მეჯნუნის სიყვარულიდან ღმერთისადმი სიყვარულის მიღწევა შესაძლებელი იქნება მოუხეშავი გულის გაწრთვნითა და ჩამოყალიბების შედეგად ამ უნარის შეძენით. დღესდღეობით ადამიანებს ასეთი სიყვარული ესაჭიროებათ. ყოველგვარი დანაშაული, ბოროტება და ძალადობა უსიყვარულობითაა გამოწვეული.

ნამდვილი სიყვარულის სიდიადე, საჭიროების შემთხვევაში, გაღებული მსხვერპლისა და გაწეული რისკის მიხედვით ისაზღვრება. ძლიერ შეყვარებული ადამიანი საჭიროების შემთხვევაში სიცოცხლესაც არ დაიშურებს და ამ თავგანწირვას ანგარიშმიუცემლად აკეთებს. ისე მოიქცევა, თითქოს ვალს იხდის. ხოლო ის, ვინც ნამდვილ სიყვარულს ვერ შეიცნობს, სიყვარულის სიამოვნებას ვერ შეიგრძნობს, სრულყოფილების გზას ვერ დაადგება, ვნებათა ტყვეობაში იცხოვრებს და გულს დაიზიანებს, უდიერად მოექცევა.

ადამიანის მიერ ღმერთისგან ისეთი ანაბრის მიღება, რომელიც მთებმა არ მიიღო, ფაქტიურად ადამიანისადმი ღმერთის მიერ ბოძებული პრივილეგიაა. ამ მონაპოვარსა და პრივილეგიაზე სრულმნიშვნელოვნად მიღწევის პირობა, ჭეშმარიტი სიყვარულის დაუფლებაა. ვინაიდან, ადამიანის სულში არსებული ეს წინააღმდეგობა და ბრძოლა მხოლოდ ჭეშმარიტი სიყვარულის შემთხვევაში აღმოიფხვრება. სრულყოფილი ადამიანი სამაგალითო პიროვნებისგან აღებული კეთილშობილური ჩვევებით, თავის სულს ცხოველური გადახრებისაგან იცავს და გულს სამოთხის ბაღად გადაიქცევს, რომელშიც ღვთიურ სანახაობათა ფანჯრები გაიღება.

როდესაც ადამიანი ამგვარ სრულყოფილებას მიაღწევს, მის წინაშე ალლაჰთან მიმართებაში არსებული უყურადღებობის ფარდები ახდას იწყებს. ამქვეყნიერება





და მისდამი დროებითი სიყვარული, ყოველგვარი წარმავალი და მოჩვენებითი სილამაზე მის თვალთა წინაშე ფასს ჰკარგავს და გულიდან ამოვარდება. ამგვარად, სული თავის გამჩენთან დაახლოების უსაზღვრო სიამოვნებას ეზიარება.

ხოლო ისინი, ვინც ვერ შეიგრძნობენ ჭეშმარიტი სიყვარულის სიამოვნებას, იმაზე მეტყველებს, რომ ისინი ადამიანში არსებულ ცხოველურ-ბიოლოგიურ ზღვარზე ვერ გადააბიჯებენ და ანგელოზთა საუფლოსაკენ ნაბიჯს ვერ გადადგამენ. გული, რომელსაც სიყვარულისა არა გაეგება რა, დაუმუშავებელ მიწას (ყამირი) ჰგავს. შემეცნება სიყვარულშია, ვინაიდან არსებობის მიზანი სიყვარულია.

კაცობრიობის ცდომილებიდან გამომყვანი და ბედნიერების მომპოვებინებელი ღვთიური წყალობა, კაცობრიობისთვის სამაგალითო პიროვნების სახით მოვლენილი ალლაჰის შუამავალია. ჭეშმარიტი ბედნიერების მოპოვების გზა არის ჭეშმარიტი სიყვარულის მისგან შეცნობა და ამ სიყვარულით აღჭურვილი მის კვალდაკვალ სვლა.

მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) მთელი კაცობრიობის თვალისჩინი, არსი და გაჩენის მიზეზია, უზენაესი ალლაჰის უდიდესი წყალობაა. ადამიანსა და ღმერთს შორის, შუამავალი ადამიანის ღმერთთან შეხვედრის წინამძღოლია. იგია პიროვნება, რომლის შესახებ განუწყვეტლივ შეიძლება საუბარი, მაგრამ მისი ინდივიდუალობის ამომწურავად გადმოცემისთვის სიტყვები უძლურია. ღვთისმსახურის რანგში ხორციელის სახით აღსრულებამდე მისი დიადი მდგომარეობანი და ქმედებანი ალლაჰის სამსახურში ჩვენთვის უდიდესი მაგალითია. ამრიგად, იგი სრულიად არსებათა მომცველი წყალობა და სიყვარულია. მისი მორჩილი, შეყვარებული გულები ამ ქვეყანა-





ში მისი სიყვარულით მუდამ იტანჯებიან და ყოველთვის მასთან დიადი შეხვედრის ნატვრით ცოცხლობენ. ასე დაღადებენ:

*„სილამაზით შენით, მომანიჭე სიმშვიდე, რათა დავიწვა, ალლაჰის შუამავალო!“*

სწორედ დღეს ის ძვირფასი სიყვარულია იუნუსების იუნუსად ჩამომყალიბებელი, მევლანების მევლანად მქმნელი. წმინდა მევლანამ ამ სიყვარულით შეაბიჯა მარადიული და ჭეშმარიტი ბედნიერების საუფლოში. მის ბედნიერებას მარადიულ ყოვლისშემძლესთან შეხვედრა წარმოადგენდა, ვინაიდან მათ მოკვდავი, ხორციელის ტყვეობისაგან თავი დაღწეული აქვთ და მარადიულობისკენ ილტვიან, ისინი მხოლოდ მარადიულით არიან ბედნიერნი. აბა, რამდენად და რა დონეზე იქნება შესაძლებელი დროებითებთან ანუ მოკვდავებთან ნამდვილი ბედნიერება?.. ბედნიერების მოპოვების მთავარი არსი იმაში მდგომარეობს, რომ შეიყვარო ის, რომელიც ნამდვილად ღირსია შეყვარებისა. სწორედ, წმინდა მევლანას ქვემოთ მოცემული სიტყვები, ერთი შეხედვით, მისი ბედნიერების წყაროზე მეტყველებს:

„ვიდრე ცოცხალი ვიქნები, ყურანის მონა ვარ. მე წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) ფეხის მტვერი ვარ. თუ ვინმე ამ ჩემს სიტყვას რაიმეს მოაკლებს და სხვებს გადასცემს, მე შორსა ვარ იმისგანაც და მისი სიტყვისგანაც“.

მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) ფეხის მტვერობაში და მის გზაზე თავდადებაში მთელი ცხოვრების მის სიყვარულსა და მორჩილებაში გატარება და ყოველმხრივ მის კვალზე გაყოლა იგულისხმება.

მუჰამმედ შუამავლისადმი (ს.ა.ს) მორჩილებისა და მისი სულიერებით შემოსვის სათანადო ღირსების მოპოვების მეორე გზა კი, მისდამი გულითადი რწმენის გამა-

ძლიერებელი და ჩვენი გულებისათვის მუჰამმედ შუამავლისადმი (ს.ა.ს) სიყვარულით ბარაქიანობის მომნიჭებელი სალავათის გამუდმებით კითხვის წესად შემოღებაა.

## სალავათი (დალოცვა)

უდიდესი ალლაჰი წმინდა ყურანში წმინდა მუჰამმედ შუამავლზე (ს.ა.ს.) იფიცავს. მის სახელს თავის სახელთან ერთად მოიხსენიებს და ისლამის რწმენის მიმღებთათვის მისი შუამავლობის აღიარებას აუცილებელ პირობად დებს. ღმერთმა მისი შუამავლის წინაშე მაღალ ხმაზე მოსაუბრე თანამიმდევრების არასწორი საქციელი ყურანის აიათებით გვამცნო, რაც იმას ნიშნავს, რომ მორწმუნეები მოვალენი არიან, პატივი სცენ მას. ალლაჰი არაა კმაყოფილი, რომ წმინდა მუჰამმედ შუამავალის (ს.ა.ს.) სახელი მოხსენიებული იქნას როგორც ჩვეულებრივი ადამიანისა. ასევე ალლაჰი გვამცნობს, რომ თვითონ და მელაიქები (ანგელოზები) წმინდა შუამავალს ლოცავენ და მორწმუნეთაგანაც ასეთივე საქციელს მოითხოვს.

ამის შესახებ წმინდა ყურანში ასეა ნაბრძანები:

39. სურა აჰზაბი, აიათი 56





**„უეჭველად, ალლაჰი და მელაიქები ლოცავენ შუამავალს. მორწმუნენო! თქვენც დალოცეთ იგი და სრული მორჩილებით მიესალმეთ მას.“[40]**

აიათში ნათლად ჩანს წმინდა შუამავლის უდიდესი პიროვნება და ღირსება. ასევე მასზე დალოცვისა და სალამის მიძღვნა ყოველი მუსლიმანისთვის ალლაჰისმიერი ბრძანებულებაა.

თანამიმდევართაგან უბეი ბინ ქაბი გადმოგვცემს:

„ღამის ერთი მესამედი გასული იყო, წმინდა შუამავალმა გაიღვიძა, ზეზე წამოდგა და ბრძანა:

„ადამიანებო! ალლაჰი ახსენეთ! ალლაჰი ახსენეთ! ქვეყნის დამანგრეველი პირველი სურა ჩაიბერება. მას მეორე მოჰყვება. სიკვდილი მთელი ძალით მოვა და დაისადგურებს“.

მას ვჰკითხე:

„ალლაჰის შუამავალო! შენ ძალიან ბევრ ლოცვას (სალავათს) გიძღვნი. ნეტავ, ამას რამდენჯერ უნდა ვაკეთებდე?

„-რამდენიც გსურს, იმდენჯერ წარმოსთქვი.“

„-მთელი ჩემი ვედრების ერთი მეოთხედი რომ შენს დალოცვას დავუთმო, შეიძლება?“

„-რამდენიც გსურს, იმდენი დაუთმე, მაგრამ თუ მეტს დაუთმობ, შენთვის უკეთესი იქნება .“

„-მაშინ ჩემი ვედრების ნახევარს შენს დალოცვას (სალავათს) დავუთმობ“.

„-რამდენიც გსურს, იმდენი დაუთმე, მაგრამ თუ მეტს დაუთმობ, შენთვის უკეთესი იქნება“.

40. თირმიზი, ვითრი, 21/486

„- მაშინ ორი მესამედი საკმარისია?“

„-რამდენიც გსურს, იმდენი, მაგრამ თუ მეტს იზამ, შენთვის უკეთესი იქნება“.

„-მაშინ ალლაჰზე ვედრებისათვის განკუთვნილი მთლიანი დრო თქვენდამი დალოცვას (სალავათს) მოვახმარო, როგორი იქნება?“

„- მაშინ, ალლაჰი გიხსნის ყველა გაჭირვებისაგან და გაპატიებს ცოდვებსო.“ ბრძანა შუამავალმა.[40]

სწორედ ამიტომაა, რომ ვისაც შუამავალი უყვარს, მას ენაზე მუდამ შუამავალისადმი დალოცვა აკერია.

შუამავალზე უზომოდ შეყვარებული ღვთისმსახურები მუდამ მას სალათუ-სალამს უძღვნიან. შუამავლისადმი მიძღვნილი სალათუ-სალამი კი უფრო და უფრო ჰმატებს მორწმუნეს შუამავლისადმი სიყვარულს. იმისათვის, რომ მივჰყვეთ შუამავალს ისე, როგორც ეს მას შეეფერება და ავიღოთ მაგალითი მისი უდიდესი პიროვნებისაგან, ამისათვის, უეჭველია, კარგად უნდა ვიყოთ გათვითცნობიერებული ჯერ ყურანის არსში, შემდეგ კი წმინდა მუჰამმედ შუამავლის ნათქვამ-ნამოქმედარის საიდუმლოებაში. ამას რომ მივაღწიოთ, საჭიროა, ჩვენი ცხოვრებით შეძლებისდაგვარად, მივუახლოვდეთ შუამავლის პიროვნებას.

დღემდე ვერავინ შეძლო აღეწერა მისი უდიდესი პიროვნება ისე, როგორც მას შეეფერება. ვერავინ შეძლო მისი უზენაესი ზრდილობისა და მორალის ოკეანეში ჩაწვდომა. ისლამის მეცნიერებს, მოაზროვნეებს, მისდამი ერთგულებით განმსჭვალულ ადამიანებს და თვით ჯებრაილ მელაიქესაც კი, ხელმწიფობას წმინდა მუჰამმედ შუამავალის (ს.ა.ს) კარისკაცად ყოფნა ერჩივნათ.

ღვთისმსახურების დროს კი, როცა რამეს ვევედრებით

41. თირმიზი, ყიამე, 23-24

უდიდეს ალლაჰს, ვედრების დასაწყისში, ალლაჰის ქებადიდების შემდეგ, ვლოცავთ წმინდა შუამავალს და ვედრებას ვასრულებთ ისევ ასეთივე ფორმით. რადგან ვიმედოვნებთ, რომ ალლაჰის დიდებითა და შუამავალზე მიძღვნილი სალათუ-სალამით დაწყებულ-დასრულებული ვედრება აღსრულდება.

წმინდა ომარს ასე უბრძანებია:

„ვედრება ცასა და დედამიწას შორის გაჩერდება, სანამ ალლაჰის შუამავალს სალათუ-სალამს არ მიუძღვნით, მანამდე ალლაჰის წინაშე არ ამაღლდება“.[41]

ერთ დღეს წმინდა შუამავალმა ერთი კაცი შენიშნა, რომელმაც ნამაზის ლოცვის შემდეგ ალლაჰის დიდებისა და შუამავალზე სალათუ-სალამის მიუძღვნელად დაიწყო ვედრება.

„ამ კაცმა იჩქარა“, ბრძანა შუამავალმა, შემდეგ ის კაცი მასთან მოიხმო და უთხრა:

„თქვენგან, ვისაც სურს შეევედროს ალლაჰს, ჯერ ალლაჰი ადიდოს, მერე მის შუამავალს სალათუ-სალამი მიუძღვნას, მას შემდეგ კი, სურვილისამებრ ევედროს გამჩენს“[42]

იბნი აბბასი ვედრების დროს ალლაჰის შუამავლის ხსენების უდიდესი მნიშვნელობის შესახებ, მომხდარ ამბავს გადმოგვცემს.

ჰაიბერელ ებრაელებსა და გათაფანის ტომს შორის მუდამ ომი იყო, მაგრამ საოცრება ის იყო, რომ მათ შორის ყოველთვის ჰაიბერელი ებრაელები მარცხდებოდნენ. ბოლოს ჰაიბერელი ებრაელები ასე შეევედრნენ ღმერთს:

„ღმერთო ჩვენო! იმ შუამავლის გულისთვის გთხოვთ გამარჯვებას, რომელიც ბოლო დროს უნდა მოავლინო

42. თირმიზი, დეავათ, 64/3477

ქვეყნიერებას“. ასეთნაირი ვედრების შემდეგ, ცოტა დრო გავიდა, რომ ბრძოლა განახლდა და გათაფანისშვილები სასტიკად დაამარცხეს. მაგრამ სამწუხაროა ის ფაქტი, რომ მათ შემდგომში ის წმინდა შუამავალი უარჰყვეს და არ ირწმუნეს მისი მოტანილი რჯული, რომლის შუამდგომლობით გამარჯვებას ევედრებოდნენ ღმერთს. ამის შესახებ უდიდესი ალლაჰი ასე ბრძანებს:

**„როცა ალლაჰისაგან მათ ხელთ არსებულის (თორას) განმამტკიცებელი წიგნი (ყურანი) მოვიდა, მოსვლამდე (ამ წიგნის მომტანი შუამავლის მეშვეობით) ურჯულოებზე გამარჯვება სურდათ, მოსვლის შემდეგ კი უარჰყვეს იგი (შუამავალი), რაც მათ კარგად იცოდნენ, სწორედ, ალლაჰის წყევლა-კრულვა ურწმუნოებზეა“.**

როგორც ვხედავთ, წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) ხათრისთვის უდიდესმა ალლაჰმა არამუსლიმანებს აუსრულა თხოვნა და გამარჯვება უბოძა.

უდიდესი ალლაჰი წმინდა ყურანში ასე მოუწოდებს თავის შუამავალს:

„(მუჰამმედ)! სანამ შენ მათთან ერთად იმყოფები, ალლაჰი მათ უბედურებას არ დაატეხს...“

ეს უდიდესი ალლაჰისეული პირობა კერპთაყვანისმცემელთა შესახებ ყურანში იმიტომ იქნა მოცემული, რომ ისინი წმინდა მუჰამმედ შუამავალთან (ს.ა.ს) მატერიალურ სიახლოვეში იმყოფებოდნენ. აქედან გამომდინარე, ნათლად ჩანს ის, რომ მისი მიმდევარი მორწმუნეები რაოდენ მრავალფეროვანი, უსასრულო და საოცარი სიკეთეებით იქნებიან დაჯილდოებული ამქვეყნადაც და საიქიოშიც, თუ ისინი ნამდვილად დაიმსახურებენ ამას.

რადგან ასეა, ნუ დაივიწყებ მას და ყოველ გახსენებაზე სალათუ-სალამი მიუძღვენი გულით, იცოდე, რომ ყველაზე

საშინელ (განკითხვის) დღეს მისი ქომაგობა გჭირდება!..

# ნაწილი მეოთხე

- **უდიდესი საჭიროება: სამაგალითო ადამიანი**
- **ის რამდენად გვიყვარს?**





## აზროვნებისა და სულის გაწრთვნაში

## უდიდესი საჭიროება: სამაგალითო ადამიანი

### ადამიანის ადამიანად აღმზრდელი: ღვთიური შეგონება

უდიდესმა ღმერთმა ცა და დედამიწა ადამიანისათვის შექმნა, მაგრამ ადამიანი ამ ყველაფრისა და თავისი თავის ანაბარა არ მიუტოვებია. ალლაჰმა ადამიანებს და სამყაროს ღვთიური კანონები დაუწესა. მან ამ გამოსაცდელ ცხოვრებაში ერთმანეთს თავისუფლება და პასუხისმგებლობა დაუპირისპირა და ამ შეპირისპირებით ცხოვრების აზრი განსაზღვრა. ყველაფერი ეს აიათში ასეა გადმოცემული:

**„მან აღმართა ზეცა და დაადგინა სასწორი. ფრთხილად, სასწორში (ზღვარს ნუ გადახვალთ) არ მოიტყუოთ![1]**

ამ აიათში ნათქვამია არა მარტო სასწორის სისწორეზე, არამედ ქვეყნიერების წონასწორობაზე. ე.ი. მან წონასწორობა დაამკვიდრა და ეს წონასწორობა არ დაარღვიოთო, ბრძანა. ადამიანი სამყაროსათვის დაწესებული

1. სურა რაჰმანი, აიათი 7-8.







მორალით სრულყოფილებამდე უნდა ამაღლდეს. ამ ქვეყნად სულ მცირე უწესრიგობაც რომ არ იყოს, ამისათვის ადამიანმა ალლაჰთან დამაკავშირებული ძაფი არ უნდა გაწყვიტოს, მის მიერ ნაჩვენები გზიდან არ უნდა გადაუხვიოს. ბრძენნი არიან სწორედ ის ადამიანები, ვინც ამგვარად ცხოვრობენ და ამქვეყნიურ წონასწორობას არ არღვევენ. ისინი ორივე სამყაროს, „ამქვეყნიურის და იმქვეყნიურის", ყველაზე ბედნიერი ბინადარნი (მონა-მსახურები) არიან. ხოლო ადამიანები, რომლებიც ამქვეყნიურ, წარმავალ, სიტკბოებას და ვნებას მიეცემიან, არ იციან ამ ქვეყნიურობის წარმავლობის საიდუმლო. ისინი არ იცნობენ უდიდესი ღმერთის მიერ დაწესებულ ამქვეყნიურ კანონებსა და არ ცდილობენ მიაღწიონ სრულყოფილებას. ძალიან სამწუხაროა, რომ სიცოცხლეს დაუდევრად, წინდაუხედავად, მოტყუებული, ამქვეყნიურ სიამოვნებათა მორევში ჩაძირული ატარებენ. განკითხვის ჟამს კი დიდი იმედგაცრუება და სასჯელი ელოდებათ.

ამ თქმულების ნამდვილობა ადამიანისათვის დაფარულია. ის კი თვალნათელია, რომ ადამიანი ამქვეყნად გამოსაცდელი ვადით იგზავნება. მას შესაძლებობა ეძლევა სიკეთის ან ბოროტების კეთებისა. მან სწორი გზა უნდა აირჩიოს, რომ გამოცდა წარმატებით ჩააბაროს.

სწორედ ამ მიზეზით, ადამიანის ცხოვრება, შინაგან თუ გარე სამყაროში, სიკეთისა და ბოროტების განუწყვეტელი ჭიდილია, რადგან ორივე მათგანს ადამიანზე მბრძანებლობა სურს. ჩვენში სიკეთისა და ბოროტების კეთების უნარი თანაბარი რაოდენობით დევს. ამ ჭიდილში, სიკეთის გასამარჯვებლად, მხოლოდ ჭკუა, შემეცნება, გაგება და ნებისყოფა არ კმარა. ეს რომ საკმარისი ყოფილიყო, კაცობრიობის ისტორიაში პირველ ადამიანად შექმნილი წმინდა ადამის არსებობას შუამავლობით არ გაამყარებდა. ადამიანის ამქვეყნიური ბედნიერებისათვის




საჭირო ღვთიური ზეშთაგონებისა და შუამავლების მეშვეობით გონებისა და გულის გასამტკიცებლად წიგნები გარდმოავლინა. თავისი მონამსახურები, სულიერად გასაწვრთნელად, მასზე დამოკიდებული გახადა.

რადგანაც ადამიანის გონება ორლესული დანის მსგავსია, მას შეუძლია მკვლელიც იყოს და ღვთისმოსავიც. ადამიანს ჭკუის დახმარებით შეუძლია სულიერების იმ საფეხურს მიაღწიოს, რომელიც ადამიანური შესაძლებლობების მწვერვალია. უმეტეს შემთხვევაში კი იგი ასევე თავისი ჭკუით ეცემა პირუტყვის დონეზე, ზოგჯერ პირუტყვულადაც კი ვერ აღიქვამს სიტუაციას. ამიტომაც საჭიროა ჭკუა-გონების გაკონტროლება. ამის მიღწევა ღვთიური ზეშთაგონებითა და შუამავალთა მოძღვრების საშუალებითაა შესაძლებელი. ადამიანი, თუ ჭკუა-გონებას ღვთიური კანონების მიხედვით გააკონტროლებს, სიმშვიდესა და კეთილდღეობას მოიპოვებს, „წინააღმდეგ შემთხვევაში კი ძალიან სამწუხარო შედეგს მიიღებს“.

მთელი ისტორიის მანძილზე ყველა დესპოტი ჭკუა-გონების უმაღლეს მწვერვალზე იდგა. მიუხედავად ამისა, გაუგონარ უსამართლობასა და სისასტიკეს, ადამიანების სასაკლაოს ისე აწყობდა, ოდნავი სინდისის ქენჯნასაც არ განიცდიდა. მათი აზრით, მათ მიერ ჩადენილი ძალადობა ძალიან ჭკვიანური მოქმედება იყო. მაგალითად ჰილაგუ, როცა ბაღდადში შევიდა, დიჯლეს წყლებში 400 000 უდანაშაულო ადამიანი ისე ჩაახრჩო, რომ იოტისოდენა სინდისის ქენჯნას არ შეუწუხებია. ისლამამდელ მექაში მამები დედებს ახალშობილ ქალიშვილებს გულიდან გლეჯდნენ და ცოცხლად მარხავდნენ. დედების გოდება ცას სწვდებოდა, მამებს კი ეს სინდისის ძარღვს ოდნავადაც არ უტოკებდა. იმ ადამიანებისთვის მონა იგივე იყო, რაც ნივთი. მონასაც ისე ექცეოდნენ, როგორც შეშას,







რადგან ეს სავსებით ნორმალურ და კანონიერ უფლებად ითვლებოდა.

ყველაფერი ეს იმის მაჩვენებელია, რომ ადამიანი საჭიროებს ჭეშმარიტ გზაზე დაყენებას, რათა შეძლოს სამყაროს შემოქმედისაგან მომდინარე ურთიერთსაპირისპირო, დადებითი და უარყოფითი, გატაცებებისა და სურვილებისაგან ჭეშმარიტის ამორჩევა. მისი ორიენტირება კი ისევ და ისევ სამყაროს შემოქმედს ხელეწიფება. ღვთიური შთაგონება მხოლოდ და მხოლოდ შუამავლის მოძღვრების საშუალებითაა შესაძლებელი. სხვა შემთხვევაში ორიენტირი, რომელიც არ მოდის შესაბამისობაში სამყაროს შემოქმედის (ალლაჰის) კანონებთან, ბოროტების წყაროდ იქცევა.

ადამიანში არსებულ ყველა თვისებას მისი საპირისპირო ხასიათის განადგურება აკისრია. რომელი თვისებაც მაღლა დადგება, ის მისი მოწინააღმდეგის დათრგუნვას შეეცდება, თუ ბოროტება მაღლა დგას – სიკეთისას, ხოლო თუ სიკეთე დგას მაღლა, – ბოროტებისას და ამგვარად, ადამიანის შინაგანი სამყარო მთელი სიცოცხლის მანძილზე იბრძვის. ასეთ დროს შუამავლებისა და ღვთიური წიგნების გარდმოლენა ადამიანებისთვის ჭეშმარიტების საჩვენებლად უდიდესი ღმერთის კეთილი ნების გამოხატულებაა. მხოლოდ იმ უდიდეს ადამიანებს (შუამავლებს) ხელეწიფებოდათ კაცობრიობის სულიერი პროგრესირება, – ულიმღამო ზამთარი გაზაფხულის ვარდის ბაღად გადაექციათ. წმინდა მუჰამედ შუამავლის მცდელობით, ველური ადმიანები, რომლებიც საკუთარ ქალიშვილებს მიწაში ცოცხლად მარხავდნენ, კაცობრიობისათვის ყველაზე სასარგებლო ადამიანებად იქცნენ.

ადამიანები შუმავლების მოძღვრების წყალობით, კეთილშობილ, ღირსეულ, ალლაჰის სანაქებო მონა-მსახურებად ჩამოყალიბდნენ. წინააღმდეგ შემთხვევაში კი –




ყველაზე უღირს არსებებად, რომლებმაც ვერ გაუძლეს სულიერ ჭიდილს და ღვთის წინაშე გამოცდა ვერ ჩააბარეს. ამქვეყნიური სამყარო ხომ ამ სულიერი ჭიდილისათვის შეიქმნა. ადამიანმა კი ორი ურთიერთ საწინააღმდეგო უკიდურესობისაგან ერთ-ერთი უნდა ამოირჩიოს საკუთარი ნება-სურვილით. ამ ორიენტის დროს ადამიანზე ზემოქმედებს ის ძალა, რომელიც უფრო ლამაზად ეჩვენება და ამ არჩევანით აღმოჩნდება ან ვარდის ბაღში, სადაც სასიამოვნო სუნი ტრიალებს, ან პირიქით, გარემოში, რომელიც ყარს. იმ გარემოს ანარეკლი, რომელშიც ვცხოვრობთ, ჩვენზე შთამბეჭდავად აისახება. ადამიანი ეს ის არსებაა, რომელსაც ჭეშმარიტი გზის მაჩვენებელი ესაჭიროება.

ადამიანი მატერიალურ (სიმდიდრე-სიღარიბის) და სულიერ (სიკეთე-ბოროტების) ყოფიერებათა ჭიდილში ვითარდება. სინამდვილეში კი ეს ყოფიერებები შესაძლოა ერთდროულად ალლაჰთან დაახლოების, მაღალი ზნეობის წყაროდ ან ალლაჰისგან განშორების, პირუტყვული, სათაკილო ქმედებების საწყისად იქცეს.

ღვთიური ზეშთაგონებით აღმზრდელი და გულის სიმშვიდემოუპოვებელი ადამიანების შინაგანი სამყარო იმ ტყის მსგავსია, რომელიც ცხოველების თავშესაფარია. მიუხედავად იმისა, რომ ისინი ახერხებენ დაფარონ მათი ცხოველური ბუნება, თითოეულ მათგანში ცხოველი ზის, ზოგში ერთი, ზოგში კი რამდენიმე. ზოგიერთი მათგანი მელასავით ეშმაკი, ზოგი აფთარივით მხეცი, ზოგი ჭიანჭველასავით გაუმაძღარი, ზოგიც გველსავით გესლიანია. ამის მიხედვით, ზოგი გეფერება და ისე იკბინება, ზოგი წურბელასავით სისხლს გწოვს, ზოგიც გიცინის, პირსუკან კი ორმოს გითხრის. ეს ყველაფერი, ცხოველური თვისებების გამოხატულებაა.

ადამიანი, რომელსაც სულიერი აღზრდა არ მიუღია



და არ ჩამოყალიბებულა როგორც პიროვნება, ცხოველური ინსტინქტების მარწუხებშია მოქცეული. როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, ზოგიერთს ერთი ცხოველის, სხვებს კი რამდენიმეს ინსტინქტი ამოძრავებს. მისი ყველა ცხოველური ინსტინქტის ანარეკლი, მისი ქმედებებია.

კომუნიზმის სისტემა, რომელიც 250 მილიონი ადამიანის ცხოვრებას განაგებდა, ველურობის ანარეკლი არ იყო? ერთი ფარაონის გულისთვის ათასობით ადამიანის პირამიდაში ცოცხლად დამარხვა შეუბრალებლობისა და ძალადობის უმაღლესი მწვერვალი არ იყო? და ისინი დღესაც ბევრი უმეცრისთვის (პირამიდები) მსოფლიო საოცრებად აღიარებულ ისტორიულ ძეგლებად ითვლება. სამართლიანად რომ შევაფასოთ, ისინი არ ასახავენ იმ საშინელ სურათს, რომელიც აფთარსაც კი გააოცებს?!

ეს ყველაფერი იმის მაჩვენებელია, რომ საზოგადოება ცხოვრობს ისეთ გარემოში, როგორი მმართველიც ჰყავს. თუ მმართველს ბაყაყის ხასიათი აქვს, გარემო დაჭაობდება, თუ გველისა და ყურბლის ხასიათი ექნება ხელისუფალს, მთელ ქვეყანას მოწამლავს, ტერორიზმი და ანარქია დაიწყება, ხოლო თუ კი სათავეში მოექცევა ადამიანი, რომელსაც ვარდის ხასიათი აქვს, მთელი ქვეყანა ვარდის ბაღს დემსგავსება და ადამიანები სიმშვიდესა და ბედნიერებას მოიპოვებენ.

ადამიანისათვის ამიტომაც აუცილებელია ღვთიური ზეშთაგონება. ადამიანი, რომელიც არ არის სულიერად აღზრდილი, კარგად რომ იქცეოდეს, მაინც ცხოველური ინსტინქტების მატარებელი იქნება და ამ ინსტინქტების ბოლომდე დაფარვას ვერ მოახერხებს. სულიერი აღზრდის გარეშე (რომელიც მოიცავს სამყაროში არსებულ ყველა სილამაზეს) ადამიანი თაგვზე შეყვარებულ კატას ემსგავსება. ის კატა კი, მისთვის საყვარელ შესანიშნავ საჭმელს რომ მიირთმევდეს, თაგვს თუ დაინახ-




ავს, საჭმელს მიატოვებს და თაგვს გამოედევნება. სულიერად გაუწონასწორებელი ადამიანიც, გული უსაზღვრო მორჩილებითაც რომ ქონდეს სავსე, თაგვზე გამოდევნებული კატის მსგავსად, თუ მისთვის სასურველ რამეს დაინახავს, გული იქით გაუწევს და დაიღუპება. „პატარა თაგვის" სურვილით გამოწვეული ქმედებებით ფარაონის, ნემრუდის და მათ მსგავსთა მიერ, ცხოვრებაში ჩადენილი უსამართლო ხოცვა-ჟლეტის მაგალითები მრავლადაა.

ღვთიური აღმზრდელობითი მეთოდი გვიბრძანებს, რომ თავი დაანებეთ არამარტო ადამიანთა უსამართლო ხოცვა-ჟლეტას, არამედ ღმერთის მონა-მსახურის იოტისოდენა უფლებების შელახვისას ანთებული სანთელივით უნდა თრთოდეს.

წმინდა შუამავალი სულ პატარა ამწვანებული რტოს, მოჭრისგანაც კი თავს იკავებდა. როცა მექის ურწმუნოთაგან გასათავისუფლებლად მიდიოდა, იმის გამო, რომ ძაღლი, რომელიც ლეკვს ძუძუს აწოვებდა, არ დაეფრთხო, ჯარი გზის ერთი მხრიდან მეორე მხარეს გადაიყვანა. ერთხელ კი, როცა წმინდა მუჰამმედმა (ს.ა.ს.) ჭიანჭველების განადგურებული ბუდე ნახა, აღშფოთებულმა ბრძანა: „ეს ჭიანჭველების ბუდე ვინ დაანგრია!". ამით მან თავისი დარდი გამოხატა. ის ცხოველების ჯანმრთელობასაც დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა.

ეს ყველაფერი ადამიანის აღზრდა-აღუზრდელობის შედეგია. ისიც ადამიანია, ვინც სისხლს ღვრის, უმოწყალოდ ხოცავს სულიერთ და მიწას სისხლით რწყავს და ისიც, ვინც საჭიროების შემთხვევაში სისხლს გაიღებს, რომ ვარდი გაახაროს.

რა საოცარიც უნდა იყოს, სრულიად ურთიერთ საპირისპირო ხასიათების ადამიანები ამ ქვეყნად ერთად ცხოვრობენ. ეს მდგომარეობა სუსტი ჯეირანის სხვა ცხოველებთან ერთად ერთ საჯინიბოში ჩაკეტვას ჰგავს.



ძუნწ ადამიანთან გულუხვი, სულელთან ჭკვიანი, დესპოტთან გულმოწყალე გვერდიგვერდ ცხოვრობს. ძუნწი უმოწყალო და მშიშარაა, გულუხვი მოწყალე და გაბედული. გულმოწყალე შემბრალებელი და სამართლიანია, დესპოტი კი თვლის, რომ სამართლიანია და ყველას მიმართ ძალმომრეობს. ადამიანები ანგელოზისა და აფთრის სულების გვერდიგვერდ ცხოვრობენ. თუკი ერთნი ღმერთს ცნობენ, აღიარებენ და პატივს სცემენ, მეორენი თვლიან, რომ ბედნიერება საჭმელი, ვნება, თანამდებობა და სხვა მსგავსი სურვილების დაკმაყოფილებაა.

ურთიერთსაპირისპირო ბუნების ადამიანთა ერთად ცხოვრება გამოცდაა. ადამიანმა კი ამ გამოცდას უნდა გაუძლოს. როგორც უკვე აღვნიშნეთ, ადამიანის არსებობაში სხვა ქმნილებების თვისებებიც დევს. ადამიანმა სული წრთობით უნდა გაიძლიეროს, სულიერად განიწმინდოს, რომ ყველა არაადამიანური თვისებისა და ეშმაკისაგან განთავისუფლდეს, თუკი სულს არ გამოაწრთობს, ის უმწეო იქნება. ყურანში ნაბრძანებია:

**7. ვფიცავ სულსა და მასზე ფორმის მიმცემს.**

**8. (ვფიცავ) მას, ვისაც მისთვის შთაუგონებია ღვთისმოშიშობა.**

**9. გადარჩა ის, ვინც სული გაიწმინდა.**

**10. და განადგურდა ის, ვინც სული წაიბილწა.[2]**

ყველაფერ იმას, რაც ამ აიათებშია გადმოცემული, – სიკეთისა და ბოროტების ჭიდილს, – წმინდა მევლანა ასე განმარტავს:

„ღმერთის მგზავრო! სინამდვილის შეცნობა გსურს? მუსა, ფარაონი არ მომკვდარან; ისინი შენში ცხოვრობენ, შენ არსებას აკვირდებიან, შენს გულში ომს აგრძელებენ;

2. სურა შემსი, აიათი 7-10.





ამიტომაც საჭიროა, ერთმანეთის მტერი ეს ორი პიროვნება საკუთარ თავში მოძებნო!“

და კიდევ წმინდა მევლანა ასე ბრძანებს:

„ყურადღებას ნუ მიაქცევთ სხეულის უსაზღვრო გამოკვებასა და განვითარებას, ის მაინც მიწისთვის მისაცემია მსხვერპლად, შენ სულის გამოკვებაზე იფიქრე, ღმერთთან წამსვლელი ისაა“.

„სხეულს ცხიმიანი, თაფლიანი რამე ცოტა მიეცი, რადგან ის, ვინც საჭიროებაზე მეტად იკვებება, ბუნებრივი მოთხოვნილებების მონად, სამარცხვინო ადამიანად იქცევა“.

„სულს მორალური საზრდო მიეცი სწორი თვალთახედვითა და გაგებით, რადგან ადგილი, სადაც ის უნდა წავიდეს, რთული ადგილია, ამიტომაც ძლიერი უნდა იყოს.“

გაუწვრთნელი სული ფესვებდამპალ ხეს ჰგავს. ისე, როგორც სიდამპლისაგან ხის დანარჩენი ნაწილები: ტოტი, ფოთოლი და ნაყოფი – იწამლება, ასევე თუ გული დაავადებულია, ის სხეულის ქმედებებში მჟღავნდება და სულს აზარალებს. მის მკურნალობას კი ხელს უშლის სიძულვილი, შური, თავმომწონეობა და თვითკმაყოფილება, ამ თვისებების საპირისპირო თვისებები: გულწრფელობა და პატიოსნება კი გულსა და სულს ასაზრდოებს, ადამიანს აყალიბებს ისეთ პიროვნებად, როგორიც ალაჰს სურს.

ალლაჰისათვის მისაღებ პიროვნებად ჩამოყალიბება, ყველაზე მეტად ორი ორიენტირის „მაგალითის აღებითა“ და „დამსგავსებითაა“ შესაძლებელი.

## მაგალითის აღება და დამსგავსება



ადამიანს გაჩენის მომენტიდან მოყოლებული ყოველი მოქმედებისათვის მაგალითი ესაჭიროება. რადგან ის ენას, რწმენას, მორალს, ჩვევებს ცხოვრებაზე დაფიქრებას მის წინაშე მედგარი მაგალითების საფუძველზე სწავლობს, მცირე გამონაკლისების გარდა. საზოგადოდ ასეა. მაგალითად, ბავშვი თავდაპირველად იმ ენას სწავლობს, რომელზედაც მისი მშობლები ლაპარაკობენ, შემდეგ, სხვა მაგალითების საფუძველზე, მეორე, მესამე და მეოთხე ენას სწვლობს. ადამიანის აღზრდა თანდაყოლილ ჩვევებზე ზემოქმედება, მსგავს ან საპირისპირო თვისებებზე მიბაძვაა. ამგვარად, ადამიანი დედის, მამის, ოჯახის და საცხოვრებელი გარემოს ზემოქმედებას განიცდის, ჰბაძავს მათ თავისი შესაძლებლობების მიხედვით ან ზუსტად, ან საპირისპიროდ და ამგვარად, ყალიბდება პიროვნებად.

ადამიანი სასაუბრო ენას და მის მსგავს სხვა ქმედებებს საზოგადოდ იოლად სწავლობს, ხოლო რწმენის, მორალისა და ზეციური სამყაროს შესწავლის დროს დიდ და სერიოზულ დაბრკოლებებს აწყდება. რადგანაც ღვთის ბრძანებების შესასრულებლად ადამიანს გამოცდის ჩაბარება მოუწევს, ამ გამოცდის ჩაბარებისას კი ეშმაკი და ათასი მისი მსგავსი ბოროტება ეღობება წინ.

ადამიანები საზოგადოდ გონებაში არსებულ პიროვნებებს ჰბაძავენ. ისინი დადებითი ან უარყოფითი მაგალითის მაჩვენებლები არიან და ადამიანებს აჯადოებენ, აიძულებენ მათზე მიყოლას. სანამ ქვეყანას შუამავლები არ მოევლინენ და არ გააცნეს რწმენა, მორალი და ზეციური სამყარო, ადამიანები უმეცრებაში ცხოვრობდნენ და ისეთ მაგალითებს მიჰყვებოდნენ, რომლებიც მათ ბედნიერებას საფრთხეს უქმნიდა. რა სამწუხაროა, რომ ისინი თითქოს და ცნობილ ადამიანებს ჰბაძავენ, ცდილობენ მათ დაემსგავსონ. ეს მათ თითქოს გულის სიცარიელეს უვსებს, სინამდვილეში, სამწუხაროდ ამ ყველაფერს ისინი




შეცდომაში შეჰყავს, რაც ცივილიზაციას კრახს უქადის და ადამიანის მარადიულ ბედნიერებას საფრთხეს უქმნის, მევლანა ამ მდგომარეობას ასე გადმოგვცემს:

(„საკვირველი არაა ის, რომ ბატკანი გაურბოდეს მგელს, რადგან მგელი მტერი და მონადირეა ბატკნისა. მაგრამ საოცარია ის, რომ ბატკანმა მგელს შეაყვაროს თავი.)

ამ მიზეზის გამო, კაცობრიობას მუდმივად სუფთა სულის, ნაზი და ალერსიანი გულის გზის მაჩვენებლები ესაჭიროება.

## შუამავლები სამაგალითო პიროვნებები არიან

თუკი ადამიანი გიყვარს, მისი პიროვნების, ხასიათის წინაშე ქედს იხრი, ბუნებრივად გეჩვენება, რომ ყველაფერში მას ჰბაძავ. კაცობრიობისათვის ძალიან მნიშვნელოვანია მშვენიერი მაგალითების პოვნა და მათ კვალზე მიყოლა. სწორედ უზენაესმა ღმერთმა ადამიანებს მხოლოდ წიგნები კი არა, ამ წიგნების ცოცხალი გამოხატულებები, ათასგვარი მაღალი თვისების პატრონი შუამავლები მოუვლინა. ისინი იმდენად სამაგალითონი იყვნენ რწმენის, ცოდნისა და მორალის თვალსაზრისით და ისე იქცეოდნენ, რომ თავად წარმოადგენდნენ მშვენიერებას. თითოეული შუამავალი კაცობრიობის ისტორიაში იმდენად სამაგალითოდ იქცეოდა და იმ მწვერვალს მიაღწია, რომელიც სამყაროში გამორჩეული სამსახურის მაგალითად დარჩა.

ქვეყნიერების რომელ კუთხე-კუნჭულშიც უნდა ხდებოდეს, თუ ხელისუფლება სამართლიანია, თუ ადამიანთა გულები ერთმანეთთან წყალობითაა დაკავშირებული, საზოგადოებაში მდიდრები ღარიბებს პატივისცემით ეპყრობიან და მათ დასახმარებლად ირჯებიან, ძლიერები დაჩაგრულებს მფარველობენ, ჯანმრთელები ავადმყოფებს



ეხმარებიან, ქონების მფლობელები ღარიბებს მეთვალყურეობენ და ქვრივებს პატრონობენ. უეჭველია, რომ ყველა ეს სიკეთე შუამავლებისა და მათი მიმდევრებისაგან მომდინარეობს.

კაცობრიობა, რომელიც წმინდა ადამისა და ევასაგან მომდინარეობს, რწმენის, სულიერ წონასწორობასა და ბედნიერებასთან შეგუების პროცესშია. დღეისათვის მექაში მდებარე ქააბე პირველი ღვთისმსახურების ადგილად იქცა. შემდეგ ცხოვრებისა და სოციალური საჭიროების მიზნით, გამრავალფეროვნებულ საზოგადოებას შუამავლები დროდადრო ჭეშმარიტების გზაზე ადგენდნენ და რელიგიურ ცხოვრებას აგრძელებდნენ. დროდადრო, როცა უმეცრები რწმენას ამახინჯებდნენ და ანადგურებდნენ, უდიდესი ღმერთი ახალ შუამავალს მოავლენდა. მივიწყებულ რწმენას კვლავ აცოცხლებდა. ამგვარად, კაცობრიობამ ბევრი კრიზისი გადალახა და დღევანდელობამდე ასე მოაღწია.

ბოლოს, ამქვეყნიური სამხრის მსგავსი, „ბედნიერების პერიოდი" დადგა და წმინდა შუამავალი მუჰამმედ მუსტაფა (ს.ა.ს.) მოევლინა ქვეყანას, ის რწმენის უმაღლეს საფეხურზე ავიდა და ადამიანებს სრულყოფილების მწვერვალი აჩვენა. წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) იმდენად სრულყოფილი იყო, რომ მის შემდეგ სხვა მსგავსი სრულქმნილების მიღწევა შეუძლებელია. ამდენი შუამავლების გარდმოვლენის შემდეგ რწმენამ მწვერვალს მიაღწია, საბოლოოდ გაცოცხლდა და გამტკიცდა. ეს რწმენა, ალლაჰისთვის მისაღები, ისლამია.

აქედან გამომდინარე, შეგვიძლია დავასკვნათ, რომ ადამიანების ბუნებრიობაზე ზეგავლენის მოსახდენად, ყველაზე მშვენიერი ცხოვრებაში წარმოდგენილი უკვდავი და ხორცშესხმული. წარმატებული მაგალითი რომ ალლაჰის შუამავალი – მუჰამმედ შუამავალია, უეჭველია.




ის თავისი ხასიათით მომხიბვლელია და ჩვენს გულებთ-
ან სიყვარულითაა დაკავშირებული.

## ის რამდენად გვიყვარს?

## გულისა და ჭკუის გამოყენება

უდიდესმა ღმერთმა ადამიანი პრივილეგირებულ არსებად შექმნა. ის, მის შექმნილებს შორის, ყველაზე დიდი პატივით დააჯილდოვა, ყველაფერი – ზეცაში და მიწაზე არსებული – ადამიანის სამსახურისათვის შეიქმნა. რა თქმა უნდა, ყველაფერი ეს იმათთვისაა, ვინც რწმენით აზროვნებს.

ეს ნიშნავს, რომ ჩვენი უდიდესი მოვალეობა, უდიდესი ღმერთის მიერ მონიჭებულ მადლზე ჩაფიქრებაა. ვალდებული ვართ, გული და გონება სწორად გამოვიყენოთ.

ჭკუა როგორ უნდა გამოვიყენოთ?

ჭკუა საკუთარ თავს კი არ უნდა დაუმორჩილო, არამედ ღვთიურ ჭეშმარიტებასა და გამოსაცდელ ქვეყანას შორის განსხვავება უნდა შეამჩნიო.

გული როგორ უნდა გამოვიყენოთ?

გული, უდიდესი ღმერთის სიყვარულის, ჭეშმარიტე-





 

ბის, თვით ღმერთის ადგილსამყოფელია. ამიტომ ყოველგვარი მიწიერისა და ცოდვისაგან შორს უნდა ვიდგეთ ღვთისმსახურებით და იმის რწმენით, რომ ღმერთი ერთია, უნდა ვიყოთ სავსე, რომ ბოლოს ალლაჰს უხინჯო გულით წარვუდგეთ.

უბადლო მაგალითი, წმინდა შუამავალი

უდიდესმა ღმერთმა,ჩვენთვის ჭეშმარიტი გზის საჩვენებლად, შუამავლები გარდმოგვივლინა. მისი უკვდავი სილამაზისა და სულგრძელობის ქმნილებად, 1400 წლის წინა პერიოდამდე, ერთი ვერსიით 124 ათასი შუამავალია მოვლენილი. მათგან უდიდესი ღმერთის ყველაზე საყვარელი, ყველაზე გულმოდგინე და განსაკუთრებულად გამორჩეული, შუამავალთა ჯაჭვის ბოლო რგოლი წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) იყო. ყოველი შუამავალი ერთ რომელიმე ტომს ან ერს ევლინებოდა და ამ ტომს ჭეშმარიტების გზაზე ეპატიჟებოდა, ალლაჰის შუამავლი კი მთელ კაცობრიობას მოევლინა და განკითხვის დღემდე (მეორედ მოსვლამდე) ადამიანებს უნდა სწამდეთ, რომ ის ალლაჰმა, ქვეყნიერებაზე გამეფებული ურწმუნოებისა და უმეცრების ყველაზე საშინელ დროს, მარტოდმარტო, კაცობრიობისთვის ჭეშმარიტი გზის მაჩვენებლად, უკიდეგანო ოკეანეში მანათობელ სხივად მოავლინა, რომ ჩვენ მისი სახით საჩუქარი გამოგვიგზავნა.

## უდიდესი სასწაული

წმინდა შუამავალმა ყურანის მეშვეობით ისეთი საზოგადოება ჩამოაყალიბა, რომ მას სახელად მუჰამმედის პერიოდის საზოგადოებას უწოდებენ. ამ ქვეყანაზე ამ საზოგადოების მსგავსი მეორე არაა და არც იქნება. მაშინდელი ადამიანები, რომლებიც უმეცრების ჭაობში ოკეანის სიღრმეზე უფრო ღრმად იყვნენ ჩაძირულნი, ჰიმალაის მწვერვალზე უფრო ამაღლებულ საზოგადოე-





ბად ჩამოაყალიბა. ველური ტომისაგან, რომელიც ქალიშვილებს მიწაში ცოცხლად მარხავდა, წმინდა შუამავლის მცდელობით, სულიერებით, პატივისცემითა და პასუხისმგებლობით, იმდენად აღსავსე საზოგადოება ჩამოყალიბდა, რომ მგლისგან ბატკნის დაჩაგვრასაც კი ვერ იტანდა. წმინდა მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს) ამის მეტი არაფერი რომ არ გაეკეთებინა, ესეც საკმარისი იქნებოდა იმის მისახვედრად, რომ ის უდიდესი, შესანიშნავი, სრულყოფილი, სამაგალითო პიროვნება იყო.

## უსინათლოებისათვის მზე ამოჭყავდა

თუ ბრმა არა ხარ, მას აუცილებლად დაინახავ, თუ ელამი არა ხარ, მასში რაიმე სისუსტის ნიშანს ვერ იპოვი. ისინი კი, ვინაც ცდილობენ, მას ნაკლოვანებები მიაწერონ, თავისი უმწეობის, შეცდომებისა და ნაკლოვანებების გამომზეურების მეტს ვერაფერს აღწევენ. ისტორია სავსეა მაგალითებით, როცა რომელიმე ტომი ან ერი მათთვის მოვლენილ შუამავლებს ადანაშაულებდნენ და აწამებდნენ. შუამავალთა რჩევა-დარიგება, სწავლება, რომლებიც მათ ვნებებსა და ეშმაკისეულ მოთხოვნილებებს ზღუდავდა, აწუხებდათ და ამ მიზეზით არ სურდათ ღვთიური კანონების მიხედვით ცხოვრება. ისინი მათი უმწეო და სამარცხვინო ქმედებების შუამავლებისათვის მიწერას ცდილობდნენ. დღესაც წმინდა შუამავლის წინააღმდეგ ატეხილი ბინძური კამპანია იმდროინდელი უმეცარი ადამიანების ქმედებების განმეორებაა და სხვა არაფერი.

ყველა ქმნილება მხოლოდ და მხოლოდ თავისი ხასიათისა და დანიშნულების მიხედვით ცხოვრობს, ასევეა ადამიანიც. ყველა არსება იმ გარემოში ცხოვრობს, რომელსაც მიეჩვევა. მაგ: ფუტკარი, რომელიც ყვავილის

ნექტრით იკვებება და სივრცით სუნთქავს, ჩაკეტილ გარემოში ვერ იცხოვრებს. თაგვი, რომელიც ჭუჭყსაა მიჩვეული, ვარდის ბაღში ვერ გაძლებს. ასევე სუფთა სულებიც მუჰამმედის მიერ გადმოცემული ჭეშმარიტებით იკვებებიან, ხოლო ცოდვილი სულები კი ბოროტებითა და ათასგვარი საზიზღრობით არიან კმაყოფილი.

წმინდა აბუ ბექირი, როცა ალლაჰის შუამავლის სახეს უყურებდა, გაოცებული: „ღმერთო, რამდენად ლამაზიაო" - ამბობდა. სინამდვილეში მასზე ცქერა, სარკეში რომ შინაგანი სამყარო დაინახო, იმის მსგავსია. წმინდა შუამავლის ნათქვამზე:

„აბუ ბექირის ქონება რომ ვისარგებლე, იმდენად არავისი ქონებით არ მისარგებლიაო",- წმინდა აბუ ბექირმა ცრემლების ფრქვევით თქვა:

„მეც და ჩემი ქონებაც მხოლოდ შენთვის არა ვართ, ალლაჰის შუამავალო?!"[3]

ამით მან გამოხატა, რომ ყველაფერთან ერთად, ისიც ალლაჰის შუამავლისადმია მიძღვნილი. თვითონ წარმავალია, ხოლო მისი შინაგანი სამყარო კი წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) სულის ანარეკლია.

მეორეს მხრივ, ალლაჰისა და მისი შუამავლის მტერზე, აბუ ჯეჰილზე, ეს წმინდა სახე სრულიად საწინააღმდეგო შთაბეჭდილებას ახდენდა, იგი შუამავლის სილამაზესა და ბრწყინვალებას გულგრილად უყურებდა. ამ სხვაობის მიზეზი იყო ის, რომ ორივე მათგანი ერთი და იგივე მუჰამმედის შინაგან სამყაროს სხვადასხვანაირად აღიქვამდა. შუამავლების ბრწყინვალება სარკის მსგავსია, თითოეული ადამიანი მათში თავის შინაგან სამყაროს ხედავს. არცერთი სარკე ხათრისთვის ტყუილს არ იტყვის და მახინჯს ლამაზად, ლამაზს კი მახინჯად არ გამოა-

3. იბნ მაჯე, მუყადდიმე, 11.





ჩენს. შენი ანარეკლი ის არის, რაც თვითონ ხარ, სარკეც იმასვე გიჩვენებთ.

ჭეშმარიტებაა ის, რომ ისინი, ვინც ცდილობენ მუსლიმანები, ყურანი და წმინდა შუამავალი შეავიწროონ, რომელთაც ალლაჰი მფარველობს, ადრე თუ გვიან ღვთის სამსჯავროზე წარსდგებიან.

ისიც აშკარაა, რომ ბნელ ქვეყნებში გველის მსგავსად დახვეული და დროდადრო გულის გამაწყალებელი სისინი, მომწამლავი ენები და უგუნურების გადმომცემი კალმები, მორწმუნეებს, რომელთაც გული მუჰამედის სიყვარულით აქვთ სავსე, ლაფში სვრიან.

ისიც უნდა ვიცოდეთ, რომ ალლაჰის მიერ ადამიანისათვის მინიჭებული გრძნობების განადგურება შეუძლებელია. ურწმუნოება, როგორი დესპოტიც უნდა იყოს და როგორც უნდა ეცადოს თავისი იდეის გავრცელებას, რწმენის ღრმა ფესვებს, რომლებიც გულში, სინდისსა და მორალში ღრმად არის გადგმული, ვერაფერს დააკლებს. ვერაფრით შეაჩერებს ღვთის მონამსახურის ღმერთთან მიახლოების მცდელობას. შემქმნელის (ღმერთის) მიერ მომადლებული კეთილშობილების თავიდან მოცილება შეუძლებელია. რადგანაც ღვთის ძალა რწმენის მოთხოვნილება და ღმერთთან დაახლოებაა, წინასწარ განისაზღვრა უდიდესი ღმერთის მიერ, რომელთა შეცვლაც შეუძლებელია.

წმინდა მევლანა იმ უვიცების გასაგონად, რომლებიც ცდილობენ ჭეშმარიტება არ დაინახონ და ღვთიური სინათლე ჩააქრონ, ლამაზად ამბობს:

„ჩვენი ქვეყნის მანათობელი მზის ავად ხსენება, მასში ნაკლოვანებების ძებნა, – ჩემი ორი თვალი ბრმა, ბნელი და შეშუპებულიაო, ამის თქმაა, საკუთარი თავის ლანძღვა და ცუდად ხსენებაა.“





 

„ალლაჰს ვინმესთვის ნიღბის ჩამოხსნა, მისი ნაკლის სააშკარაოზე გამოტანა თუ სურს, მას უმწიკვლო ადამიანების გაკილვის სურვილს გაუჩენს“.

ადამიანებმა ბოროტებას უნდა მოეშვან და წმინდა შუამავალს მადლობა უნდა შესწირონ. გული, რომელიც მისი მოღვაწეობით, კაცობრიობის ხსნასა და ჭეშმარიტ გზაზე დაყენებას მიუძღვნა, მადლიერებით სავსე გული არ არის?!

ასე რომ, წმინდა შუამავლის სიყვარული ჩვენდამი უფრო დიდია, ვიდრე დედისა და მამის სიყვარული შვილებისადმი. ის ჩვენი შუამავლია.

„ის ისეთი პიროვნებაა, რომ არც ერთ ადამიანს არ შეშინებია იმდენად, რამდენადაც იგი შეაშინეს, არც ერთ ადამიანს არ უნახავს იმოდენა ტანჯვა-წამება და არავინ არ დარჩენილა იმდენად მშიერი, რამდენადაც ის.“[4]

მას სინდისი სუფთა ჰქონდა, მისი მიმდევრების ტანჯვა-წამება გულს უფლეთდა. ის იმდენად მოწყალე და ჩვენზე მოფიქრალი შუამავალია, რომ განკითხვის იმ საშინელ დღესაც კი ღვთის წინაშე მუხლებზე დაეცემა და ჩვენთვის ილოცებს, ალლაჰს ჩვენს შეწყალებას ცრემლების ღვრით შეევედრება.

ამგვარად, გული ამქვეყნადაც და იმქვეყნადაც ჩვენი შუამავლისადმი სიყვარულით და მადლიერების გრძნობით არ უნდა გვქონდეს სავსე და არ უნდა ვიყოთ ისეთი მორწმუნენი, მის სურვილს რომ ვასრულებდეთ?!

## რამდენად გვიყვარს ჩვენი შუამავალი?

**„ადამიანი იმასთან, ერთადაა, ვინც უყვარსო“**[5] –ნათქვა-

4. თირმიზი, ყიამეჰ, 34/2772.
5. ბუჰარი, ედები 96.





მია. წმინდა მუჰამმედ შუამავალი რამდენად გვიყვარს?

სიყვარული შეყვარებულებს შორის თანაბრად განაწილებულ, თანასწორ, ურთიერთგაგებით, პატივისცემით ცხოვრებას მოითხოვს. ადამიანს საყვარელი პიროვნება მუდამ თან ახლავს. ის მის გულში ცხოვრობს, საუბრის დროსაც მასთან არის და მოქმედების დროსაც, გრძნობებსა და ფიქრებშიც კი არ შორდება, ერთი სიტყვით, მასთან ერთად არსებობს. თუკი სიყვარულში ამგვარი ერთიანობა არ იქნება და შეყვარებული საყვარლის საპირისპირო გზას აირჩევს, ის თავის შეყვარებულთან ერთად ველარ იქნება, რადგან ამ შემთხვევაში ის შეყვარებული არ არის. აი, ამგვარად, შეერთებული გულების მსგავსად უნდა გვიყვარდეს წმინდა შუა-+-მავალი, სუნნეთი სენიე, რომ ჩვენს შვილებსა და გარშემომყოფებს წმინდა შუამავლის ღვთისმოსაობაზე მოვუთხროთ!

მუჰამმედ შუამავალზე (ს.ა.ს) მიყოლისთვის გულის სათანადოდ მომზადებაა საჭირო

ამ მღელვარე ქვეყანაზე და იმქვეყნად, განკითხვის დღეს, ბედნიერების მოსაპოვებლად აუცილებელია, ცხოვრების ყველა ეტაპი წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) გზით გავიაროთ, მას უნდა მივბაძოთ, საზოგადოებრივ თუ ოჯახურ საქმიანობაში მისი მაგალითი ავიღოთ. ის ცხოვრების ყველა ასპექტში უბადლო ნიმუშია. მისგან მაგალითი როგორ უნდა ავიღოთ ამ ნაწერის მეშვეობით? არა. გული აიღებს მაგალითად წმინდა შუამავალს. უდიდესი ღმერთი ამას სურე აჰზაბაში ასე ბრძანებს:

**„ვფიცავ, რომ შუამავალი არის ლამაზი მაგალითი თქვენთვის, და იმათთვის, ვინც იმედოვნებს ალლაჰთან და საიქიო განკითხვის დღესთან წარდგომას და ვინც ბევრჯერ ახსენებს ალლაჰს.“6**

ამ მოძღვრების პირველი პირობა: ყოველთვის უნდა

6. სურა აჰზაბი, აიათი 21.





ველოდეთ იმ დღეს, როცა ალლაჰთან წარვსდგებით. ყოველთვის უნდა გვახსოვდეს, რომ ალლაჰის სამსჯავრო გველის, მთელი სიცოცხლის მანძილზე ამ რწმენით ცხოვრება აუცილებელია.

ამ მოძღვრების მეორე პირობა: მტკიცედ უნდა გვწამდეს, რომ აუცილებლად იმ ქვეყნად მივალთ. უნდა გავითავისოთ, რომ ამქვეყნიურობა წარმავალია და მისი ცდუნება უნდა დავძლიოთ. წმინდა მევლანა ამბობს:

„ამქვეყნიური ცხოვრება ერთი დიდი სიზმარია. ამქვეყნიური დიდების ფლობა, იგივეა, სიზმარში განძი რომ იპოვო. ამქვეყნიური ქონება, თაობიდან თაობას გადაეცემა და ამქვეყნად რჩება“.

ამ გადმოსახედიდან აუცილებელია იმის გაგება, რომ ამქვეყნად გამოსაცდელად ვიმყოფებით. ამიტომაც ამქვეყნიური სიამოვნებები გვერდზე გადავდოთ და იმქვეყნიური მოგზაურობისათვის უნდა ვემზადოთ, ისეთ საფეხურამდე ავმაღლდეთ, რომ იმქვეყნიური ბედნიერება მოვიპოვოთ. ამისათვის კი აუცილებელი პირობაა წმინდა შუამავლის უბადლო პიროვნებისაგან მაგალითის აღება და მისი შეცნობა. მხოლოდ ამ შემთხვევაში გაგვხდის უდიდესი ღმერთი სამოთხეში შესვლის ღირსს.

ამ მოძღვრების მესამე პირობა: უდიდესი ალლაჰის ხშირად ხსენებაა. გულში მუდამ უდიდესი ღმერთის სიყვარული უნდა გვედოს. მასთან ერთად უნდა ვიყოთ. რამდენად ერთად? ამის პასუხი ერთ-ერთ აიათშია მოცემული:

**„(ისინი), რომელნიც ახსენებენ ალლაჰს მდგომარე თუ მჯდომარე, თუ მხარზედმწოლარე და ფიქრობენ ცათა და დედამიწის გაჩენაზე: „ღმერთო ჩვენო! შენ არ გაგიჩენია ეს ამაოდ. (დიდება შენდა) უმანკოო! დაგვიფარე ჯოჯოხეთის წამებისაგანო“.**[7]

7. სურა ალი იმრანი, აიათი 191.





ე.ი. ეს არის გამუდმებით ღმერთთან ყოფნა, ღმერთისმიერი ზედამხედველობის ქვეშ ყოფნის შეგრძნება... ღმერთი უფრო ახლოსაა ჩვენთან, ვიდრე ჩვენი მთავარი არტერია. ჩვენ მასთან (ღმერთთან) რამდენად ახლოს ვართ? აი, ზუსტად ღმერთთან დასაახლოებლადაა საჭირო მუჰამმედ შუამავლისგან მაგალითის აღება.

## წმინდა შუამავლის ღირსება და ჩვენ

ალლაჰის შუამავლის ყადრისა და ღირსების შეცნობის გარეშე ალლაჰისაკენ მიმავალი გზის პოვნა შეუძლებელია. უდიდესი ღმერთი ყურანში წმინდა შუამავლის შეფასებას ასე გადმოგვცემს:

**„უეჭველად, ალლაჰი და მელაიქები ლოცავენ შუამავალს. მორწმუნენო! თქვენც დალოცეთ იგი და მიესალმეთ სრული მორჩილებით.“[8]**

უდიდესი ღმერთი წმინდა მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს.) ლოცავს. მის მიერ შექმნილ ამ უძვირფასეს ადამიანს არამარტო ღმერთი, არამედ ანგელოზებიც ლოცავენ. აშკარაა ისიც, რომ უდიდეს ღმერთს წმინდა შუამავალი გამორჩეულად უყვარდა და ყურადღებას აქცევდა. ალლაჰს სურს, რომ ჩვენც ასევე მოვიქცეთ და გვიბრძანებს:

**„მორწმუნენო! თქვენც დალოცეთ იგი და მიესალმეთ სრული მორჩილებით“.**

მას „სალათი“ და „სალამი“ მხოლოდ ენით კი არ უნდა მივუძღვნათ, არამედ ყველა ჩვენს მოქმედებაში ეს უნდა გამოიხატებოდეს. ოჯახურ ურთიერთობაში, საქმიანობაში, მისდამი ღრმა პატივისცემა უნდა გამოვამჟღავნოთ. მაგ: უნდა ვიფიქროთ, რომ ნეტავი, ალლაჰის შუამავალს, ჩვენი ცხოვრების შემხედვარეს, თუ სიამოვნებს და კმაყო-

8. სურა აჰზაბი, აიათი 56.





ფილებით ელიმება?

თუ სიამოვნებს, შვილებს როგორ ვზრდით?

თუკი დღეს ამ კითხვებს საკუთარ თავს არ დავუსვამთ და წინასწარ არ გავფრთხილდებით, მაშინ საშინელი განსაცდელი გველოდება. ეჭვი არ შეგეპაროთ, რომ განკითხვის დღეს თითოეულ ჩვენგანს გვეტყვიან:

اِقْرَاْ كِتَابَكَ كَفٰى بِنَفْسِكَ الْيَوْمَ عَلَيْكَ حَسِيبًا

**„წაიკითხე წიგნი შენი! დღეს შენ განსასჯელად საკუთარი თავიც გეყოფა“[9]**

იმ დროს ჩვენი „ნამოქმედარის დავთარში“ დაფარულ თუ ხილულ ყველა ჩვენს ნამოღვაწარს წავიკითხავთ, ჩვენი ცხოვრების „ფილმს“ ვნახავთ: როგორ გვილოცია ნამაზები? როგორ გვიმარხია? ღმერთს ფორმალურად ვემსახურეთ, თუ მთელი სულითა და გულით მისი მონამსახურები ვიყავით? ალლაჰის წყალობის სანაცვლოდ რა გაგვიკეთებია? რამდენი სიკეთე გავაკეთეთ ჩვენდამი წყალობად ბოძებული ჩვენი სულით, გონებით, ფულით, ქონებით, სიმდიდრით? ამათგან რამდენი გავანიავეთ ფუჭად? რამდენად გვიყვარდა ალლაჰი და წმინდა შუამავალი და რამდენად აისახა ეს სიყვარული ჩვენს ზნეობაში?

ყველაფერ ამას ხვალ (განკითხვის დღეს) ჩვენ „ჩვენივე ნამოქმედარის დავთარში“ წაგვაკითხებენ და განკითხვის ეკრანზე გვაყურებინებენ. ამის მთავარი არსი კი ის არის, რომ ეს ყველაფერი წინასწარ, ამქვეყნადვე გავითვალისწინოთ და სათანადო თადარიგი დავიჭიროთ.

9. სურა ისრა, აიათი 14.

## სიყვარულისა და ზრდილობის გამოცდა

მთელი კაცობრიობა გამოსაცდელ ქვეყანაზე ცხოვრობს. ეს ქვეყანა ღმერთის მიერ შექმნილთა გამოსაცდელი არენაა. ამ გამოცდაზე ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საკითხი კი შუამავლის სიყვარული, მორჩილება და ზრდილობაა. უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

**„მორწმუნენო! ალლაჰსა და შუამავალს დაემორჩილეთ და ტყუილუბრალოდ და ფუჭად ნუ იმოქმედებთ?"[10]**

**„მორწმუნენო! თქვენ ხმა შუამავალზე მეტად არ აღიმაღლოთ (მის მიერ მიღებული გადაწყვეტილების საპირისპიროდ მიუღებელი გადაწყვეტილებები არ მიიღოთ) შუამავალს ყვირილით არ ელაპარაკოთ ისევე, როგორც ერთმანეთში ლაპარაკობთ, თორემ თქვენი ნაღვაწი ფუჭად ჩაივლის და თქვენ ვერც კი იგრძნობთ.**

**ადამიანები, რომლებიც შუამავალთან ხმას იმდაბლებენ, ალლაჰი მათ გულებს ღვთისმოშიშობაში სცდის. მათ ცოდვები მიეტევებათ და სამაგიერო ჯილდო ალლაჰისგან მიეზღობათ.**

**(შუამავალო!) ის, ვინც შენ ოთახის გარედან დაგიძახებს, ე.ი. ჭკუანაკლულია".[11]**

ალლაჰის შუამავლის მიმართ ჩვენი თავაზიანობა უდიდეს ღმერთზე მორჩილებას, ალლაჰის შუამავლის ახლოდან გაცნობას ნიშნავს და ჩვენი გულის ღვთისმოშიშობის ნიშანია, მისი ჩვენდამი სიყვარულის დაფასება, ამავე დროს, – ალლაჰთან სიახლოვის მიზეზია.

ის ადამიანები, ვინც ალლაჰის შუამავალს უხეშად

10. სურა მუჰამმედი, აიათი 33
11. ჰუჯურათ, 2-4





ექცეოდნენ, შორიდან დაუძახებდნენ, უპატივცემულოდ მოიხსენიებდნენ, წმინდა ყურანი მათ ჭკუანაკლულ, უტაქტოებად მოიხსენიებს.

აქედან გამომდინარე, უნდა ვიცოდეთ, რომ აუცილებელია ყველა მაგალითი ალლაჰის შუამავლისაგან ავიღოთ. ეს როგორ უნდა გავაკეთოთ? ჩვენი ცხოვრება ალლაჰის შუამავლის საზომით როგორ უნდა გავზომოთ? ამ საკითხის შესახებ ყურანი შემდეგ ინსტრუქციას გვაწვდის:

**„ვინც ემორჩილება შუამავალს, –ის ალლაჰის მორჩილია, ხოლო ვინც ზურგს გაქცევს (მუჰამმედ) არ მიგვივლენიხარ შენ მათდა მფარველად "[12]**

## რამდენად უნდა გვიყვარდეს იგი

აბდ ალლაჰ იბნ ჰიშამის გადმოცემული ეს ჰადისი გვიჩვენებს თუ რაოდენ უნდა გვიყვარდეს ალლაჰის შუამავალი:

„ერთხელ ალლაჰის შუამავალთან ერთად ვიმყოფებოდი. წმინდა შუამავალს წმინდა ომარის ხელი მუჭში მოექცია და ისე იჯდა, ამ დროს ომარმა თქვა:

„ალლაჰის შუამავალო! შენ ჩემი სულის გარდა ყველაფერზე მეტად მიყვარხარ", - და ამით გამოხატა ალლაჰის შუამავლისადმი სიყვარული.

„არა, ჩემი სულის განმკარგავ ალლაჰს ვფიცავ, რომ ვიდრე საკუთარ სულზე მეტად არ შეგიყვარდები, ჭეშმარიტ მორწმუნედ არ ჩაითვლები".

წმინდა ომარმა მაშინვე უპასუხა:

„მაშ,ალლაჰს ვფიცავარ,ამ წუთიდან ჩემთვის საკუთარ სულზე მეტად საყვარელი ხარ, ალლაჰის შუამავალო!"

12. სურა ნისა, აიათი 80
13. ბუჰარი, ეიმანი, 3.

ალლაჰის შუამავალმა დასძინა:

„აი, ახლა კი (ნამდვილი მორწმუნე) ხარ, ომარ!“[13]

აი, ამგვარი სიყვარულით უნდა დავემორჩილოთ წმინდა მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს) , ის ჩვენი გულის უმაღლეს მბრძანებლად და ჩვენი ცხოვრების გზის მაჩვენებლად უნდა გავიხადოთ, რადგანაც ჩვენ ვალდებული ვართ, ის გვიყვარდეს.[14] უზენაესი ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

اَلنَّبِيُّ اَوْلٰى بِالْمُؤْمِنِينَ مِنْ اَنْفُسِهِمْ

**„შუამავალი, მორწმუნის გონებაში საკუთარ სულზე წინ დგას . ის ჩვენს სულზე უფრო ახლოს და უფრო წინ დგას“.[15]**

ჰადისებში აღნიშნულია, რომ ალლაჰის შუამავლის სიყვარული რწმენის ერთერთი პირობაა.

„ჩემი სულის გამგებელ ალლაჰს ვფიცავ, რომელ თქვენგანსაც მე საკუთარ თავზე, დედაზე, მამაზე, შვილებზე და მთელ სამყაროზე უფრო მეტად არ ვეყვარები, ჭეშმარიტი მორწმუნე ვერ იქნება![16]

ამიტომაც ალლაჰის შუამავლის თანამედროვეები მის სულ პატარა სურვილზეც კი ფეხზე იდგნენ და შემთხვევას არ უშვებდნენ ხელიდან, რომ მისთვის სიყვარული დაემტკიცებინათ.

ამ სიყვარულისადმი გულგრილობა და უპატივცემულო დამოკიდებულება უმეცრების ნიშანია.

14. იხ. სურა თევბე, აიათი 24.
15. სურა აჰზაბი, აიათი 6.
16. ბუჰარი, იმანი, 8.



## მუჰამმედ შუამავლისადმი (ს.ა.ს) სიყვარულის ნიშანი

ადამიანი თავისი საყვარელი პიროვნების შესახებ ბევრს საუბრობს. ხელსაყრელი შემთხვევა მიეცემა თუ არა, მასზე და მასთან დაკავშირებულ თემაზე ლაპარაკობს: ამგვარად მოვიპოვე, ამგვარად დავკარგე. ამაში ეს სარგებელია, იმაში ის. ვისი შვილი მეტად ავტორიტეტულია, ვისი მეტად უვარგისი და სხვა. წმინდა მუჰამედ შუამავლის (ს.ა.ს) თანამედროვეები კი სულ მის შესახებ საუბრობდნენ და ეს მათ დიდ სიამოვნებას ანიჭებდა.

შუამავლის სიყვარული არის მისი გაცნობის, მასზე მიბაძვისა და იმქვეყნად მასთან შეხვედრის დაუოკებელი სურვილი! უდიდესმა ღმერთმა ყველა ღირსი გახადოს შუამავლის ახლოს გაცნობისა და სიყვარულისა. აამინ..

იმ სიყვარულის, რომელიც სამყაროს შექმნის მიზეზი გახდა, ერთ-ერთი საიდუმლო არის ის, რომ უნდა დაადგე მის გზას, ვისაც უყვარხარ და ვისზეც ხარ შეყვარებული. ის, ვისაც უყვარს, მიუხედავად მისი შესაძლებლობისა, მიაღწევს იმ საფეხურამდე, ვისი სიყვარულითაც იკვებება.

## მისი სათანადოდ დახასიათება ძნელია

ჰალიდ იბნ ველიდი მუსლიმან ტომთან ღამის გასათევად შეჩერდა. ტომის ბელადმა მას ჰკითხა:

„წმინდა მუჰამმედის (ს.ა.ს) შესახებ შეგიძლიათ რაიმე მოგვითხროთ?“

ჰალიდ იბნ ველიდმა უპასუხა:

„ალლაჰის შუამავლის მარადიული სილამაზის გადმოსაცემად ძალა არ მეყოფა.




თუკი გინდათ, დეტალურად მოგითხროთ, ეს შეუძლებელია!

ბელადმა უთხრა: „რამდენიც იცი, იმდენი მოგვიყე! მოკლედ და კონკრეტულად აგვიწერე!“

اَلرَّسُولُ عَلٰى قَدْرِ الْمُرْسِلِ

*„გარდმოვლენილი, გარდმომვლენის მსგავსად, ღირსეულია! გაითვალისწინე, რომ იგი სამყაროს გამჩენმა დიდმა ღმერთმა მოავლინა, დანარჩენს კი შენ დაუფიქრდი, რამდენად ღირსეული იქნება მისი მოვლენილი!.*[17] უდიდესმა ღმერთმა გვაზიაროს ისეთ ღირსებას, რომ წმინდა შუამავლის მიმართ ისეთი სიყვარული ვიგრძნოთ, როგორსაც მისი თანამედროვეები განიცდიდნენ. ღმერთმა მოგვცეს შესაძლებლობა, ცხოვრება ალლაჰის შუამავლის სიყვარულით გავილამაზოთ!“ აამინ..

17. მუნავი, V, 92/6478 ქასთალანი, მევაჰიბი ლედუნნიეს თარგმანი, სტამბოლი 1984, 417

## ბოლოთქმა

ალლაჰის შუამავლის ქომაგობა რომ მოვიპოვოთ, უნდა დავიანგარიშოთ თუ მას რამდენად ვემორჩილებით, ჩვენი ცხოვრება წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) მიერ ჩვენთვის გადმოცემული განზომილებით უნდა გავიაზროთ. ამაზე სერიოზული დაფიქრება გვმართებს ისე, როგორც მის მიმდევარს შეეფერება. უნდა ვეცადოთ, რომ ჩვენი ყველა მოქმედება: ლოცვა, ქცევა, გრძნობა, ფიქრი დღისით თუ ღამით, ამქვეყნად თუ იმქვეყნად, მისი უბადლო სილამაზისა და სულიერი სიღრმის ანარეკლი იყოს. რადგან ადამიანი ყოველთვის ცდილობს, მიბაძოს თავის საყვარელ არსებას. ამ ნათელ ქმნილებას რომ მივბაძოთ,





თავდაპირველად საჭიროა მისი პიროვნების შეცნობა და შეფასება.

ველ მინდორი, როგორი მოსავლიანიც უნდა იყოს, თუ კი მას საწვიმარმა ღრუბელმა, გაზაფხულის ნიავმა და მზემ არ გადაუარა, არ ამწვანდება. ჩვენი გული ამ მოსავლიან მიწას რომ დაემსგავსოს,მხოლოდ წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) მიმართ მორჩილებითაა ეს შესაძლებელი.

რადგანაც ის,წარსული და მომავალი თაობებისათვის, უბადლო სიკეთისა და დიდსულოვნების დაუშრეტელი წყაროა, ამ სამყაროში ბარაქისა და წყალობის მიზეზი, უკვდავი ჭეშმარიტებით აღსავსე ყურანი მას მოევლინა. ყურანი სამყაროს საჩუქარია.

აქედან დასკვნა ასეთია:

დროის სულ მცირე მონაკვეთშიც კი,რომელიც წმინდა შუამავალს გაგვახსენებს, რაოდენ პატივიც უნდა მივაგოთ, ცოტაა. ის, რომ მუჰამმედი უმაღლესი შუამავალია,მაშინ გამოჩნდა,როცა უდიდესმა ალლაჰმა,რომლის წარმოსახვასა და შემეცნებაში დანახვაც კი შეუძლებელია,მიმართა: „ჩემო საყვარელოო“. ჩვენი სამყაროს უმაღლესი ხელმწიფის, რომელსაც ალლაჰი და ანგელოზები ლოცავენ,შეცნობა სრულყოფილად შეუძლებელია.

მის არსში ჩაწვდომის გარდა, სხვა გამოსავალი არ არსებობს. ჩვენი ენა უძლურია მის აღსაწერად, ხოლო კითხვისას ნაწერებზე ცრემლები უნდა ვაფრქვიოთ.

რა ბედნიერნი არიან ის მორწმუნენი, რომელთაც გული მხოლოდ წმინდა შუამავლის სიყვარულისთვის დაუთმიათ!

ყოველი ამოსუნთქვისას და ყოველი ნაბიჯის გადადგმისას მისი თვისებების გამჩენ ღმერთს პირნათლად

 

დავუბრუნდით.

მისი სიყვარული არგუმენტად ავიღოთ და შევევე-დროთ ალლაჰს...

اَللّٰهُمَّ صَلِّ عَلٰى مُحَمَّدٍ وَعَلٰى اٰلِهٖ وَصَحْبِهٖ وَبَارِكْ وَسَلِّمْ

უდიდესმა ღმერთმა ყველანი ღირსი გაგვხადოს ალ-ლაჰის შუამავლის სამაგალითო პიროვნების ღირსეული შეგრძნებისა, მისი სილამაზის არეკვლისა. მისი უკიდეგ-ანო სულიერებიდან ჩვენს გულში წყალობის ჩაწვეთე-ბისა, ჩვენი გულების ალლაჰისა და მისი შუამავლის მარადიული სიყვარულის ადგილსამყოფელად გახდომი-სა. უდიდესმა ღმერთმა ღირსი გაგვხადოს მისი უდიდესი ქომაგობისა, აამინ!





## სარჩევი







